**მთარგმნელი:**
გურამ ხოზრევანიძე

**მთავარი რედაქტორი:**
ზურაბ მიქელაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**
გელა გოგიტიძე

**კორექტორი:**
დანიელ ბოლქვაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**ISBN:**
978-9941-0-8431-7

**თარგმნილია:**

Osman Nuri TOPBAS
ASR-I SAADET TOPLUMU

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით*

**ერქამის გამომცემლობა: 2016 - წელი**

# ᲑᲔᲓᲜᲘᲔᲠᲘ ᲔᲞᲝᲥᲘᲡ ᲐᲓᲐᲛᲘᲐᲜᲔᲑᲘ

ოსმან ნური თოფბაში



# წინასიტყვაობა

უსაზღვრო ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს! მას, რომელმაც მთელი კაცობრიობისათვის ზნეობრიობის მშვენიერ მაგალითად მუჰამმედ შუამავალი ﷺ მოგვივლინა და მისი მიმდევრების წარმომადგენლებად გაგვხადა.

სალამი შუამავალს ﷺ, რომელმაც თავისი თანამოაზრეები აღზარდა და ვარსკვლავების მსგავსად ცამდე აამაღლა, წარუდგინა კაცობრიობას ბედნიერი ცხოვრების შეუდარებელი ეპოქა. დაე, უზენაესი გამჩენი იყოს კმაყოფილი მათით და მისი თანამოაზრეებით.

ასრი-საადათი-ბედნიერებისა და სიმშვიდის ეპოქაა, როდესაც მორწმუნეებმა საკუთარ თავზე გამოსცადეს რწმენის ღრმა განცდა. ეს ის დროა, როდესაც მთელი კაცობრიობისათვის ჭეშმარიტი გზის სახელმძღვანელო, წმინდა ყურანი იქნა გარდმოვლენილი. ეს ის პერიოდია, რომელშიც უზენაესი ალლაჰის შუამავალი და მისი თანამიმდევრე-





ბი ცხოვრობდნენ. რომლებმაც მსოფლიოში ისლამი გაავრცელეს და მაღალზნეობრივი საზოგადოება ააშენეს. ეს ხალხი გახდა ადამიანთა საუკეთესო თვისებების, სიკეთისა და მოწიფულობის მაგალითი. ტერმინ ასრი-საადათს ისლამის ისტორიაში ზოგჯერ მუჰამმედ შუამავლის ﷺ ცხოვრების, ასევე ჰულეფა-ი რაშიდინის, აგრეთვე თაბიინების, და თებეი- თაბიინების პერიოდს უწოდებენ. ალლაჰის შუამავალი ﷺ, აღნიშნავდა: „ყველაზე საუკეთესო და დალოცვილი ჩემი უმმეთიდან, ეს ის ხალხია, ვინც ცხოვრობდა ჩემს ეპოქაში (საჰაბეები).შემდეგ ის ადამიანები, რომლებიც გაჰყვნენ მათ (თაბიინები), შემდეგ კი ისინი, რომლებიც მიჰყვნენ უკანასკნელთ (ეთბაუ-თ-თაბიინი). *(ბუჰარი, „ასჰაბი ნაბი“, 1).*

ამ თვალსაზრისით, ისლამის ისტორიაში ასრი-საადათი განსაკუთრებული პერიოდია, რომლითაც მუსლიმები აღფრთოვანებულები არიან და უნდათ, რომ ამ ეპოქაში აღმოჩდნენ. სურა „ასრ“-ში უზენაესი იფიცებს ასრის დროს, მაგრამ ყურანის ზოგიერთი განმარტებელი სხვა მნიშვნელობათა შორის აღნიშნავდა, რომ ის (უზენაესი) აგრეთვე იფიცებს ასრი-საადათს ე.ი. ბედნიერი ცხოვრების ეპოქას. იმიტომ, რომ ამ პერიოდში ჭეშმარიტება და ტყუილი ნათლად და მკაფიოდ გამოჩნდა. არ შეიძლება ასრი-საადათს





ყოფა-ცხოვრებისა და ვნებების თვალსაზრისით ბედნიერი ცხოვრებისა და სიკეთის პერიოდი ვუწოდოთ. ამ პერიოდის ხალხი უძნელეს პირობებში, ბრძოლებსა და გაჭირვებაში ცხოვრობდა. მაგრამ სულიერი აღმავლობის თვალსაზრისით ეს იდეალური ერა იყო—ყურანის გარდმოვლენა, მუჰამმედ შუამავლის თვალსაჩინო ყოფა-ცხოვრება და ისლამის სიკეთის რეალური განცდა. ეს იყო პერიოდი, როდესაც ცხოვრებისეული პრინციპები ყალიბდებოდა, რომლებიც ადამიანს მიწიერ და მარადიულ სამყაროში ბედნიერად ამყოფებდა. ეს იყო პერიოდი, როდესაც ადმიანთა სულებში უკეთესობისაკენ თვალსაჩინო ცვლილებები ხდებოდა: ძალადობის, უხეშობის, დამცირების ტყვეობაში მყოფი ადამიანი, სარწმუნოების ჭეშმარიტების აღქმით, სამართლიანობისა და ზნეობრიობის კანონების მეშვეობით მაღლდებოდა. ფიზიკური და სულიერი სიბნელის ნაცვლად შინაგანი სამყაროს სიდიადე მოვიდა. ასრი-საადეთის პერიოდში მოიხსნა რა მარადიულ ცხოვრებასთან მიმართებაში განუსაზღვრელობის ბორკილები, ადამიანები ბედნიერებასთან შესახვედრად გაეშურნენ. ამრიგად იმისათვის, რომ ისლამის განუმეორებელი სილამაზე, მისი გამჭრიახობა და დახვეწილობა შეიგრძნო, კეთილდღეობის ეპოქის სულიერ ატმოსფეროში შესვლაა საჭირო.





## ძვირფასო მკითხველო!

ჩვენ შევეცადეთ, ამ პატარა წიგნში შეგვეგროვებინა, საინტერესო და მისაწვდომი ფორმით ჩამოგვეყალიბებინა ცნობილი ფაქტები, რათა დაგვხმარებოდით კეთილდღეობის ეპოქის პერიოდს უფრო ღრმად ჩაწვდომოდით და იმ დროის სურათი ნათლად წარმოგედგინათ. გამოვხატავ მადლიერებას დოქტორ მურად ყაიასადმი, რომელმაც აღმოგვიჩინა დახმარება ამ წიგნის შედგენაში და უზენაეს ალლაჰს ვთხოვ ეს ღვაწლი მას ჩაუთვალოს, როგორც სადაყაი ჯარიე ანუ უწყვეტი მოწყალება.

**ოსმან ნური თოფბაში**

بسم الله الرحمن الرحيم

وَالسَّابِقُونَ الْأَوَّلُونَ مِنَ الْمُهَاجِرِينَ وَالْأَنصَارِ وَالَّذِينَ
اتَّبَعُوهُم بِإِحْسَانٍ رَّضِيَ اللَّهُ عَنْهُمْ وَرَضُوا عَنْهُ

„კეთილნარმატებულნი უპირველესნი მუჰაჯირთაგან და ენსართაგან და რომელნიც მიჰყვნენ მათ სიკეთით, ალლაჰი კმაყოფილია მათგან და ისინი კმაყოფილი არიან მისგან...".

*(სურა თევბე, აიათი 100)*



# ბედნიერი ეპოქის ადამიანები

# ბედნიერი ეპოქის ადამიანები

***„კეთილწარმატებულნი უპირველესნი*** (რომელთაც სხვებს დაასწრეს ისლამში შესვლა) ***მუჰაჯირთაგან და ენსართაგან*** (ესენი არიან ან ბედირის შეჰიდები, ან ყველა საჰაბე) ***და რომელნიც მიჰყვნენ მათ სიკეთით, ალლაჰი კმაყოფილია მათგან და ისინი კმაყოფილი არიან მისგან. და მოუმზადა მათ სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. სწორედ ესაა უდიდესი წარმატება.“*** *(სურა „თევბე“, აიათი 100).*

უმეცრების პერიოდში კაცობრიობა სიბნელეში იმყოფებოდა. ხალხმა იმდენად დაკარგა ზნეობრივი სახე, რომ აღვირახსნილობა ნორმად იქცა, უთანხმოება და ჩხუბი —ცხოვრების სახედ, ხოლო უდაბნოები, სადაც შიდა ომები მიმდინარეობდა წითლად შეიღება. ის, ვის ხელშიც ძალაუფლება აღმოჩნდებოდა, იმ წამსვე მჩაგვრელად გადაიქცეოდა, ხოლო სუსტები მკაცრ და უსამართლო დამოკიდებულებას განიცდიდ-





ნენ. როგორც პოეტი წერდა: „თუ ადამიანს კბილები არ აქვს, მაშინ მას საკუთარი ძმები შეჭამენ." ეს სტრიქონები ამ საზოგადოების მდგომარეობას ნათლად გამოხატავენ.

## უმეცრების პერიოდის მმართველობა დამცირების ინსტიტუტი იყო

იმ პერიოდში მცხოვრებ ხალხებს რწმენა და მსოფლმხედველობა დამახინჯებული ჰქონდათ. ზოგიერთები თვლიდნენ, რომ მათი გამჩენი ძალიან შორს იმყოფება და დარწმუნებული იყვნენ, რომ ღვთაებრივი ძალით უზენაესის სხვა გაჩენილნიც არიან დაჯილდოებული: ქვები, კლდეები, ცეცხლი და ხეები. იყვნენ ისეთები, ვინც მზესა და ვარსკვლავებს სცემდნენ თაყვანს. ისინი ვარაუდობდნენ, რომ თუ გამჩენის ზოგიერთ გაჩენილს წმინდანად აღიარებდნენ და თაყვანს სცემდნენ, ამგვარად გამჩენთან დაახლოებას შეძლებდნენ. იყვნენ უხილავ არსებათა— ანგელოზების, ჯინებისა და ეშმაკების თაყვანისმცემლებიც. თუ მათ მოემსახურებოდნენ, იმედი ჰქონდათ, რომ ისინი ალლაჰის წინაშე ქომაგობას გაუწევდნენ. იყვნენ წარმართებიც, რომლებიც ამტკიცებდნენ, რომ ალლაჰის ერთობის სწამთ, მაგრამ მას თანამოზიარეს უწესებდნენ და მასთან ერთად





კერპებსაც თაყვანს სცემდნენ. სხვები კი ამბობდნენ: „ჩვენ იბრაჰიმისა და ისმაილის შვილები ვართ“, მაგრამ შორს იყვნენ ერთღმერთიანობისაგან და ჰანიფებთან (ერთი ღმერთის თაყვანისმცემელი) საერთო არაფერი გააჩნდათ. იყვნენ ისეთები, რომლებიც ალლაჰსა და მომავალ ცხოვრებას სრულიად უარყოფდნენ და მხოლოდ ის სწამდათ, რასაც საკუთარი თვალით ხედავდნენ. შუამავლის ძუძუმტე-ჰარისი ზეშთაგონების გარდმოვლენის შემდეგ მის სანახავად მექაში მივიდა. ყურაიშთა ტომის წარმართებმა მას მიმართეს:

- ჰარის, ნუთუ, შენ არ გაგიგია,რას ლაპარაკობს შენი შვილი?

- რას? გაუკვირდა ჰარისს.

- ის ამტკიცებს, რომ უზენაესი ალლაჰი ადამიანებს გარდაცვალების შემდეგ ხელახლა გააცოცხლებს. ის აგრეთვე ამბობს, რომ ალლაჰმა გააჩინა ორი სხვადასხვა სამყოფელი -სამოთხე და ჯოჯოხეთი. მათ, ვინც ალლაჰის ნებას დაემორჩილება, უზენაესი ჯილდოდ სამოთხეს უბოძებს ხოლო მათ, ვინც წინააღმდეგობას გაუწევს ჯოჯოხეთში გააგზავნის. ასეთი მონათხრობებით ჩვენ რელიგიას ზიანი მიაყენა და საზოგადოებაში უთანხმოება ჩამოაგდო.





ჰარისი დაინტერესდა და შუმავალთან ﷺ მივიდა:

- **შვილო!** შენს ტომთან რა პრობლემები გაქვს? ისინი გსაყვედურობენ, თითქოს, შენ ლაპარაკობ, რომ ადამიანები სიკვდილის შემდეგ გაცოცხლდებიან, ხოლო შემდეგ სამოთხასა ან ჯოჯოხეთში მოხვდებიან.

- დიახ ეს ასეა. მე ამის მწამს და ამ ცოდნას ადამიანებს გადავცემ. ეჰ, დღესვე თუ ჩამკიდებდი ხელს და მომისმენდი, მაშინ ამ სიტყვების ჭეშმარიტების ახსნას შევძლებდი!

მოგვიანებით ჰარისი (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) მუსლიმი გახდა და ისლამის შესახებ ცოდნამ მისი გული დროთა განმავლობაში შეარბილა. ერთხელ მან თქვა: „ეჰ, ნეტავი ჩემ შვილს იმავე დღეს აეხსნა ამ სიტყვების აზრი და უზენაესის ნება-სურვილით იმ მომენტამდე არ დაეტოვებინა, სანამ სამოთხეში მოვხდებოდი. *(იბნ ისაკი, „სირეთი“, გვ.218; სუჰაილი, „რავლულ ონუფი“,I,284-285).*

უმეცრების პერიოდის ხალხთა რწმენა ზოგჯერ სრულიად გასაოცარი იყო და ამის გამო ადამიანური ტრაგედიები ხდებოდა. სიმართლისა და სამართლიანობის პოვნა პრაქტიკულად შეუძლებელი იყო. ყოველივე ამის შედეგად კი საზოგადოებაში ქალთა მდგომარეობა ძალიან მძიმე ასატანი ხდებოდა. დედების გრძნობები შებღალული და შეუ-





რაცხყოფილი, იყო ხოლო გოგონები კი მამის სირცხვილად იყვნენ აღიარებული.

ერთ-ერთი თანამიმდევარი მუჰამმედ შუამავალთან ﷺ მივიდა და სიმართლე აღიარა: „ჩვენ უმეცარნი ვიყავით. კერპებს თაყვანს ვცემდით, ხოლო ახალდაბადებულ გოგონებს ცოცხლად მიწაში ვმარხავდით. მე მყავდა პატარა გოგონა, რომელსაც ძალიან ვუყვარდი. ერთხელ ის ჩემთან მოვიხმე, მას გაუხარდა და სწრაფად მოირბინა. მე სახლის ეზოში არსებულ ჭისკენ გავემართე და ვუთხარი გამომყოლოდა. ხელი დავავლე და ჭაში ჩავაგდე. ჩემამდე მისი უკანასკნელი სიტყვები მოდიოდა: „მამა! მამიკო!“

მთხრობელი გაჩუმდა, ხოლო უკეთილშობილეს შუამავალს ﷺ თვალებიდან ცრემლები სდიოდა. იქ დამსწრეთაგან ვიღაცამ საჰაბეს უსაყვედურა: „ჰეი, შენ შუამავალი ძლიერ დაანაღვლიანე!“ მაგრამ უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ შეეწინააღმდეგა:

- ხელს ნუ უშლით! მას სურს შეგვეკითხოს იმის შესახებ, რაც მოსვენებას არ აძლევს და ეს მისთვის ფრიად მნიშვნელოვანია. ამ ადამიანს შუამავალმა ﷺ სთხოვა, მომხდარი ამბავის შესახებ კიდევ ერთხელ მოეთხრო. საჰაბემ თავისი ისტორია გაიმეორა. ალლაჰის შუამავალი კვლავ ატირდა, მის მადლმოსილ სახეზე ცრემლები წამოვიდა და აქვითინე-





ბულმა სინანულით აღსავსე მამას ასეთი რჩევა მისცა:

-მათ, ვინც მუსლიმი გახდა, უზენაესმა ალლაჰმა უმეცრებაში ჩადენილი ყველა შეცდომა აპატია. დღეიდან საკუთარი ცხოვრება ახლებურად დაიწყე! *(დარიმი, „მუყადდიმე,"1).*

უმეცრების პერიოდის ადამიანები საკუთარი ზნეობრივი მდგომარეობის გამო ცეცხლოვანი უფსკრულის პირასაც მივიდნენ. საზოგადოებრივი ცხოვრება სულიერების მხრივ ნანგრევებად იქცა, ხოლო ადამიანები კი დაღუპვის პირას იმყოფებოდნენ. უზენაესმა ალლაჰმა წმინდა წიგნი, ზუსტად, ამ დროს გარდმოავლინა. ერთ-ერთ აიათში ნათქვამია:

***„მტკიცედ ჩაეჭიდეთ ყველანი ალლაჰის** (რწმენის) **თოკს, და არ დაიყოთ. გაიხსენეთ ალლაჰის სიკეთე** (წყალობა) **თქვენდამი: და როცა იყავით მტრებად, შეგიერთათ გულები თქვენი და მისი სიკეთით** (მადლით) **ძმებად იქმენით თქვენ. და თქვენ როცა იყავით ცეცხლის უფსკრულის პირას, გიხსნა თქვენ მისგან. ამგვარად განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ თქვენ!"*** *(სურა „ალი იმრანი,"3/103).*





## თაყვანისცემა და ქმედებანი ამქვეყნიური ანგარებისთვის მსხვეპლად იყო გაცემული

ღვთისმსახურებებიდან ბევრი რამ მივიწყებული იქნა, ხოლო ჰაჯობა, უმრა (პატარა ჰაჯობა) და ყურბანი (მსხვერპლშეწირვა) გამოუცნობად. უზენაესისადმი თაყვანისცემა ადამიანებმა უზნეო საქციელისათვის საბაბად აქცია. მაგალითად: ქააბას ირგვლივ თავაფს (გარშემოვლას) გაშიშვლებული ასრულებდნენ, ხოლო ისინი, ვინც მდიდრები იყვნენ და გასცემდნენ ტანსაცმელს, საბაბი ჰქონდათ თავიანთი დიდსულოვნებით ეამაყათ. ამ საზოგადოებაში სამართლიანობა არ იყო. ძლიერებს ძალაუფლება გააჩნდათ და სხვების ბედს უსამართლოდ წყვეტდნენ. სუსტებს არავითარი უფლება არ ჰქონდათ. უმეცრების პერიოდში ადამიანთა სიმშვიდე და უსაფრთხოება დაცული არ იყო.

## ზნეობრივი თვისებები, რომლებზეც ადამიანებმა უარი არ თქვეს, დამახინჯებული იყო

საზოგადოებაში ძალიან მცირე ზნეობრივი პრინციპები იქნა შემონახული, მაგრამ ისინიც პატივმოყვარეობაზე იყო აგებული.





ისეთი თვისებები, როგორიცაა კეთილშობილება და ღირსება ძალის დემონსტრირებად გადაიქცა. ანგარებიანი ინტერესებით დამახინჯებულმა სიკეთემ და ხელგაშლილობამ არნახული და უაზრო მფლანგველობა მოიტანა. გვარის ღირსების შენახვისთვის მსოფლიოში ყველაზე საშინელი დანაშაული ხდებოდა: ახლდაბადებულ გოგონებს მიწაში ცოცხლად მარხავდნენ. დიახ, უმეცრების ეპოქის ადამიანი გოლიათი იყო და იარაღს არასდროს იშორებდა. გამბედაობა და სიმამაცე სიამაყის საგნად ითვლებოდა. ტომის ინტერესებიდან გამომდინარე, სიმამაცე, მოკლულ ადამიანთა რაოდენობით ისაზღვრებოდა, ამიტომ მამაცობა ეგოიზმზე იყო დაფუძნებული. მის საფუძველში სხვებზე მაღლა დგომის მისწრაფება იდო. ამიტომ ტომთა შორის დაუსრულებელი შიდა ომები მიმდინარეობდა. მუდმივი სამხედრო მდგომარეობა საზოგადოების როგორც მატერიალურ, ასევე სულიერ ძალებს შთანთქავდა.

ისლამმა აკრძალა უმეცრების პერიოდის ყველა კანონი, მშვენიერი და სრულყოფილი ცხოვრებისეული პრინციპები დაამყარა. ამიტომ უმეცრების ეპოქის ადამიანის უკონტროლო მრისხანება მოთმინებით, სიმართლითა და მაღალი ზნეობრივი თვისებებით შეიცვალა. ისლამმა ადამიანი შეუგნებელი სიმამაცის, ემოციურობის, ვნებების ინტერე-





სებისგან გაათავისუფლა და უფრო ამაღლებული მიზნების, უზენაესის ყველა გაჩენილის უფლებების დაცვისა და სამართლიანობის სამსახურში ჩააყენა.

უმეცრების პერიოდის ადამიანი ხელგაშლილი იყო და სტუმართმოყვარეობით გამოირჩეოდა. მაგრამ ამ ღირსეულ თვისებებს ის ეგოისტური მიზნებისათვის იყენებდა, რათა სხვა ხალხებთან შედარებით თავისი ტომი უფრო განედიდებინა. უმეცრების ეპოქის იდეალი პატივსაცემი ადამიანი გახლდათ, მაგრამ ავტორიტეტი მხოლოდ იმისათვის იყო საჭირო, რომ სხვა ადამიანებზე ძალაუფლება ჰქონოდათ, იძულების წესით ყველა დაეშინებინა, რათა შემდგომ საკუთარი თავით აღფრთოვანებული ყოფილიყვნენ. მხოლოდ საკუთარი ქონების დემონსტრირებისათვის მათ ერთდროულად ექვსი-შვიდი ცხვრის დაკვლა, ქაბაბის მოსამზადებლად ღვიძლის გამოღება, ხოლო დანარჩენი ნაწილის გადაყრა შეეძლოთ. ისლამის მოსვლით სტუმართმოყვარეობამ და ერთგულებამ ზნეობრივი შინაარსი შეიძინა. მუსლიმები გულუხვობას იჩენენ არა იმისათვის, რომ ავლადიდება მოიხვეჭონ, არამედ იმ განზრახვით, რომ უზენაესის კმაყოფილება მოიპოვონ. ხალხის გულები სიხარულით აივსო, როცა მათ გაიგეს იმის შესახებ, რომ მსოფლიოს მთელი სიმდიდრე უზენაესს ეკუთვნის, რო-





მელიც თავის მხრივ მალიქულ მულიქია, რაც „ყოვლის მფლობელს, მთელი სამყაროს გამგებელს“ ნიშნავს. ეს ჭეშმარიტება კი ყურანის აიათებშია ნაბრძანები: ***„თქვი: ღმერთო ჩემო, ქონების ბატონ-პატრონო! უბოძებ ქონებას, ინებებ ვისაც, და ართმევ მას, ინებებ ვისაც, და აამაღლებ, ინებებ ვისაც, და დაამდაბლებ, ინებებ ვისაც; სიკეთე ხომ მხოლოდ შენს ხელთაა, უეჭველად, შენ ყოვლისშემძლე ხარ!“*** *(სურა „ალი იმრანი“, 3/26).*

***„ნამუსი დაიცვან მათ, რომელნიც ვერ ახერხებენ დაქორწინებას, იმ დრომდე, სანამ ალლაჰი არ გაამდიდრებს მათ თავისი მადლით. და რომელთაც უნდათ მიიღონ წიგნი „აზატობისა“ მათგან, ვისმა მარჯვენამაც მოიპოვა ისინი, მიეცით მათ ის, თუ იპოვეთ მასში სიკეთე და დაასაჩუქრეთ ისინი იმ ქონებიდან, რომელიც ალლაჰმა თქვენ გიბოძათ. არ დააძალოთ თქვენს მონა ქალებს მრუშობა, რომ მიიღონ წარმავალი კეთილი, თუკი მათ სურთ უმწიკვლობის შენარჩუნება. და თუ ვინმე აიძულებს მათ ამას, ალლაჰი იძულების შემდეგ, უეჭველად, მათდამი შემნდობია, მწყალობელია!“*** *(სურა „ნური“, 24/33).*

სიმდიდრე ადამიანებს დროებით სარგებლობაში აქვთ მიცემული და მის მოვლა-პატრონობაზე პასუხისმგებელი არიან. ამიტომ საჭიროა იმ ჭეშმარიტი და სწორი გზით სარ-





გებლობა, რომელსაც გამჩენი გვიჩვენებს, რათა მისი კმაყოფილება დავიმსახუროთ. აუცილებელია ყველა ცოცხალი არსებისადმი დახმარების აღმოჩენა- ეს კი ალლაჰისადმი სამსახურს ნიშნავს. შუამავალი ﷺ ამბობდა: *„გამცემი ხელი ამღებზე – უფრო მაღლაა“ (ბუჰარი, „ვესაია“,9; მუსლიმი, „ზექათი“,97).* მაგრამ ალლაჰისთვის ზექათისა და მოწყალების გასაცემად აუცილებელია განზრახვა. ასეთი საქციელით ამქვეყნიურ მიზნებზე მიყოლა და ქედმაღლობა არ შეიძლება. წმინდა ყურანში ყველა ადამიანისადმი ასეთი მიმართვაა: „ისინი ამბობენ: ***„ჩვენ მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების სურვილით გაპურებთ თქვენ, ჩვენ არ გვსურს თქვენგან საზღაური და არც მადლობა.“*** *(სურა „ინსანი“,76/9).* ყურანი ჩვენს მოქმედებასა და საქციელს ზუსტად ასეთი სახით გვირჩევს.

ისლამმა მევახშეობა აკრძალა. კეთილდღეობის ეპოქის საზოგადოებაში გამასპინძლებისათვის დაკლული ცხვრის არცერთი ნაჭერი უსარგებლოდ არ რჩებოდა. ერთმა ადამიანმა არჩია ხორცის ნაჭერი სხვისთვის გაეცა, სიბრალულისა და ზრუნვის გრძნობის თანხლებით ხორცი შვიდ ოჯახსა და შვიდ ხელში გადავიდა, შემდეგ კი უკან დაუბრუნდა მას, ვინც ის პირველად გასცა.





უმეცრების პერიოდის ადამიანის უდაბნოში ცხოვრებამ მას უხეში ძალა და განუსაზღვრელი თავისუფლება შესძინა. ეს ადამიანები არავითარ ავტორიტეტებს არ სცნობდნენ. ისინი ნებისმიერი ლიდერის საწინააღმდეგო ხერხს პოულობდნენ. ამ საზოგადოებაში ასეთი მიზეზის გამო არავითარი სამართლებრივი სისტემა არ არსებობდა: ყველა კამათს ნაჩქარევად არჩეული მოსამართლეები წყვეტდნენ ან მხარეები უხეშ ძალასა და იარაღს იყენებდნენ. ისლამი ცალკეული პიროვნებების ან ჯგუფების განუსაზღვრელი თავისუფლების წინააღმდეგ გამოვიდა. ყურანში ნათქვამია იმის შესახებ, რომ თავისუფალ წარმართზე უფრო ძვირფასი მორწმუნე მონა-მორჩილია და ამ ამბავმა ისინი მოთმინებიდან გამოიყვანა: ***„არ შეირთოთ წარმართი ქალები, ვიდრე არ ირწმუნებენ. მორწმუნე მხევალი უკეთესია წარმართ ქალზე, თუნდაც გხიბლავდეთ ის. და არ მიათხოვოთ ქალი წარმართ კაცებს, სანამ არ ირწმუნებენ ისინი. მორწმუნე მონა ნამდვილად უმჯობესია, ვიდრე წარმართი კაცი, თუნდაც გხიბლავდეთ ის. ისინი ცეცხლისკენ გიხმობენ, ალლაჰი გიხმობთ თავისი ნებით სამოთხისკენ, მიტევებისკენ. და განუმარტავს ადამიანებს თავის აიათებს, ეგებ გაიხსენონ და შეისმინონ!*** *“(სურა „ბაყარა“, 2/221).*





ისლამს უფრო დიდი წინააღმდეგობა თავისუფალმა, დიდგვაროვანმა და შეძლებული ფენის წარმომადგენლებმა გაუწიეს. მათ შუამავალს ﷺ ამცნეს, რომ მოლაპარაკების მაგიდას მიუჯდებოდნენ, თუ ის მონებსა და სუსტებს გააძევებდა. მაგრამ უზენაესმა ალლაჰმა აიათი გარდმოავლინა, რითაც ასეთი ქმედება კატეგორიულად აკრძალა: ***„დაიმორჩილე სული შენი მათთან ერთად, რომელნიც ევედრებიან თავიანთ ღმერთს დილიდან საღამომდე და ილტვიან მისი წყალობისაკენ. და არ აარიდო თვალი მათ ამქვეყნიური ცხოვრების სიტკბოების სურვილით და არ მოუხარო ქედი მათ, ვისი გულიც უგულისხმო ვაქციეთ ჩვენი ხსოვნისადმი; და ვინც საკუთარ სურვილებსაა აყოლილი, ისედაც ის თავის საქმეში ზღვარს გადასულა!“*** *(სურა „ქეჰფი“ 18/28).*

ნებისმიერი კამათის განხილვა ისლამის სამართალმა სულიერების თვალსაზრისით დაიწყო. ყურანმა ადამიანს ისეთი პირობები წაუყენა, რომ ამ უკანასკნელმა სინდისზე დაყრდნობით თვითონ შეზღუდა საკუთარი თავისუფლება. ამ აიათებში ნათქვამია: ***„და ვფიცავ, გავაჩინეთ ადამიანი და ვუწყით რას სჩურჩულებს მას სული (არსი) მისი და ჩვენ მასთან უფრო ახლოს ვართ, ვიდრე აორტა!“*** (*სურა „ყაფი“, 50/16);*





***„ნუთუ არ იციან მათ, რომ ალლაჰმა უწყის ის, რასაც მალავენ და რასაც აცხადებენ ისინი?“*** *(სურა „ბაყარა“, 2/77);* ***„და იგია ალლაჰი ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, უწყის რასაც ფარავთ და რასაც აცხადებთ თქვენ, და უწყის რასაც იხვეჭავთ.“*** *(„ენლამი“, 6/3).*

ჭეშმარიტი მუსლიმი ვალდებულია, თავისი ქცევა, განზრახვა და აზრები აკონტროლოს. ამ აზრმა კი უმეცრების ეპოქის ადამიანის სულში, ცხოვრებასა და ფასეულობათა სისტემაში ღრმა და სწრაფი ტრანსფორმაცია მოახდინა, წამოჭრილი უთანხმოებანი უკვე არა უხეში ძალის გამოყენებით, არამედ ისლამის კანონების მიხედვით წყდებოდა. ამრიგად ყველა მუსლიმმა, უზენაესისა და მისი შუამავლის ﷺ მითითებებზე მიყოლის აუცილებლობა შეიგნო: ***„ ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და ხელმძღვანელს თქვენ შორის . ამის შემდეგ თუ რამე სადაო გაქვთ, მიუბრუნეთ იგი ალლაჰსა და შუამავალს . თუ გწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ეს უკეთესია და მშვენიერი გამოსავალი ექნება მას!“*** *(სურა „ნისა“, 4/59)*

ურთიერთდახმარება უმეცრების პერიოდში საკუთარი ტომის ფარგლებს არ სცილდებოდა. რაც უფრო შორს იყო სისხლით ნათესაობა, მით უფრო მკაცრი და მიუღებე-





ლი ხდებოდა სხვებისადმი დამოკიდებულება. ადამიანები იმის მიხედვით ფასდებოდნენ, რამდენადაც სასარგებლო შეიძლება ყოფილიყვნენ. სხვებისათვის ქონების წართმევა სირცხვილად არ ითვლებოდა და არავითარი კანონები, საზღვრები არ იყო დაწესებული იმისათვის, რათა ადამიანები ამ ქმედებისაგან შეეჩერებინათ. ისლამმა ურთიერთდახმარების გაგება შეცვალა, მხოლოდ საგვარეულოსა და ტომის განსაზღვრულობით დახმარებისაგან გაანთავისუფლა, შემდეგ მიუთითა იმაზე, რომ დახმარება ალლაჰის ხათრისთვის, სიყვარულისა და მოწყალების გრძნობით უნდა განხორციელდეს. ისლამმა ადამიანებს ერთმანეთის მიმართ ძმური მზერით ყურება ასწავლა *(ბუჰარი, „ედები“, 27).* ერთხელ შუამავალმა ﷺ თქვა: *„ნებისმიერ შემთხვევაში შენს ძმას დაეხმარე, თუნდაც ის მჩაგვრელი ან უსამართლოდ ჩაგრული იყოს!“* მოისმინეს რა ეს სიტყვები, თავზარდაცემულ მუსლიმთაგან ვიღაცამ იკითხა:

– ოჰ, ალლაჰის შუამავალო! რა თქმა უნდა, დავეხმარები ჩემ ძმას, თუ ის უსამართლოდაა ჩაგრული. მაგრამ თუ ის სხვებს ჩაგრავს, მაშ, როგორ შევეწიო?

უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ﷺ ისლამური მსოფლმხედველობის არაჩვეულებრივი სიზუსტე უჩვენა: *მჩაგვრელებისადმი*





*დახმარება მდგომარეობს იმაში, რომ წინააღმდეგობა გაუწიო იმას, რაც მისგან მომდინარეობს. (ბუჰარი, „მეზალიმი“,4; „იქრაჰი“, 6; თირმიზი, „ფითენი“, 68).*

ამრიგად, ისლამმა ადამიანთა შეგნებაში ურთიერთდახმარების არასწორი გაგება გამოასწორა. ამის შემდეგ მორწმუნეები მიხვდნენ, რომ ერთმანეთის მხარდაჭერა არა მტრობისა და ბოროტების, არამედ სიკეთისა და ღვთისმოშიშობის საფუძველზეა საჭირო: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ არის ნებადართული ალლაჰის ნიშნები და არც ნაკრძალი თვე, და არც ზვარაკი, და არცა აქლემნი კისერსაბმელით; და არცა უსაფრთხო სახლში მიმავალთათვის, რომელნიც ღმერთისგან მადლსა და მწყალობლობას მიელტვიან. ხოლო როცა იჰრამიდან გამოხვალთ, ინადირეთ, და ცოდვას ნუ ჩაგადენინებთ იმ ხალხისადმი სიძულვილი, მესჯიდი ჰარამს რომ არ გაკარებდათ. და შეეწიეთ ერთმანეთს ღვთისმოსაობასა და ღვთისმოშიშობაში, მაგრამ არ შეეწიოთ ერთმანეთს ცოდვასა და მტრობაში. და გეშინოდეთ ალლაჰისა, უეჭველად, ალლაჰის საზღაური სასტიკია!“*** *(სურა „მაიდე“, 5/2).*





## შუმავლის ﷺ ცოცხალი საოცრება თანამიმდევრებია

ერთ-ერთი ცნობილი სწავლული, პატივცემული ქარაფი, რომელმაც ისლამის სამართლის მეთოდოლოგია შეიმუშავა, ამბობდა: „თუ შუამავალს ﷺ თავისი შუამავლობის მტკიცებისათვის არავითარი საოცრება არ ექნებოდა, ამისთვის მის მიერ აღზრდილი თანამიმდევრებიც საკმარისია.“

ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი ზნეობრივი კანონების, იმ ადამიანებამდე მისვლამ, რომლებმაც ყურანის მაღალზნეობრიობა აითვისეს, შემდგომში უდიდესი ძალით შუამავლის გარშემომყოფი ადამიანების სულიერ მდგომარეობაზე იმოქმედეს. ამრიგად, ნახევრადველური, მკაცრი, უმეცარი ბედუინები ძალიან მოკლე დროის მანძილზე მაღალ სულიერების მქონე სამაგალითო პიროვნებებად გადაიქცნენ. ამ ადამიანებს მუჰამმედ შუამავლის ﷺ მაგალითზე აღზრდილ თანამიმდევრებს უწოდებენ. მათი ცხოვრების პერიოდი კი **ასრი-საადათ**ად არის წოდებული. ეს ის დროა, როდესაც ზეგარდმოვლენილი იქნა წმინდა ყურანი და ცხოვრობდა „სამყაროსათვის წყალობად ბოძებული“ უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ. ის ამბობდა: *„ჩემი უმმეთიდან ყველაზე დალოცვილი*





*ისინი არიან, რომლებიც ჩემს ეპოქაში ცხოვრობდნენ. შემდეგ ისინი, ვინც მათ მიჰყვა, ხოლო შემდეგ ისინი, ვინც ამ უკანასკნელთ გაჰყვნენ. (ბუჰარი, „ასჰაბუ-ნები“, 1).*

ალლაჰის მწმინდა შუმავალმა ﷺ და მისმა თანამიმდევრებმა ორი ათეული წლის განმავლობაში ისეთი მაღალი ზნეობისა და კულტურის საზოგადოება შექმნეს, რომ მათი მოქმედებები და გამოცდილება მომავალ მუსლიმ თაობებისთვის სულიერი ენერგიის წმინდა წყაროდ იქცა. ადამიანები ველურობიდან კარგად აღზრდილ, უცოდინრობისა და უმეცრებიდან განათლებულ, დიდსულოვან ხალხად იქცნენ. გარდა ამისა, ისინი მშვიდნი, უხვნი და ღვთისმოშიშნი გახდნენ. უზენაესისადმი სიყვარულისა და შიშის წყალობით მათ საკუთარი რწმენა განამტკიცეს და წარსულთან კავშირი სამუდამოდ გაწყვიტეს. მათ გულისხმიერება შეიძინეს და ჭეშმარიტ, წმინდა ადამიანებად გადაიქცნენ. თუმცა აქამდე უმეცრების პერიოდის ადამიანი იმდენად გულქვა იყო, რომ მას უყოყმანოდ შეეძლო დედისთვის ახალდაბადებული ქალიშვილი წაერთმია და ყოველგვარი შეცოდების გარეშე მიწაში დაემარხა. ამ ადამიანის გული სინდისისა და თანაგრძნობისაგან შორს იდგა, იგი იმდენად არადამიანური, მჩაგვრელი და სიბრალულის არმქონე იყო, რომ საკუთარ





მონას ისე ექცეოდა, როგორც საგანს ან ცხოველს.

ამ უხეშმა და უმეცარმა ადამიანებმა უზენაესი ირწმუნეს, ჭეშმარიტების გზას დაადგნენ, საკუთარი ზნეობა გაიუმჯობესეს, სინდისი გაისუფთავეს და ისლამის საფუძვლიანი შესწავლა დაიწყეს. მათ გულებში უზენაესისადმი მიყოლის სურვილი გაუჩნდათ და არანაირი სიძნელეებისა და უბედურებების წინაშე აღარ ჩერდებოდნენ. მუჰამმედ შუამავალმა ﷺ რწმენის უდიდესი ცოდნითა და პირადი მაგალითით ამ ადამიანების ცხოვრება ისლამის სილამაზით აავსო და განამტკიცა.

## დიდი პიროვნებების გამოჩენა

მრავალი ასწლეულის განმავლობაში უმეცრების პერიოდის საზოგადოებიდან არცერთი ისეთი ცნობილი პიროვნება და ლიდერი არ გამოსულა, რომელთა სათნოების შესახებ შთამომავლობას ახსოვდეს. ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ სულიერი აღზრდის წყალობითა და უზენაესი ალლაჰისაგან მათდამი ზეშთაგონების გადაცემით საზოგადოებაში გამოჩნდნენ პიროვნებები განსაკუთრებული ზნეობრივი თვისებებით, თვითორგანიზაციის მაღალი დონითა და თვითსრულყო-





ფის მისწრაფებით. ყურანის სულიერების ამთვისებელი, გულწრფელი და წმინდა რწმენის მფლობელი ეს ადამიანები, თავიანთი ცოდნით, ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ მაგალითებით, მისდამი სიყვარულის წყალობით და ცხოვრებისეული მტკიცე გზის არჩევით, ერთ ადგილას არ ჩერდებოდნენ. ისინი მიდიოდნენ შორეულ ქვეყნებში იმ ცოდნის გადასაცემად, რაც ბედმა მათ წილად არგუნა.

თანამიმდევრები ადამიანებს რწმენისაკენ მოუწოდებდნენ და ისინიც ამ მოწოდებას გამოეხმაურნენ. ისინი მოუთხრობდნენ მათ უზენაესისა და მისი შუამავლის ﷺ შესახებ, რეალური მაგალითებით ღვთიური დადგენილებების სამართლიანობასა და ჭეშმარიტებას უჩვენებდნენ. ამიტომ ადამიანებს არ შეეძლოთ მათ არ დაახლოებოდნენ, რადგანაც ისინი ზნეობრიობისა და სიკეთის, საუკეთესო მაგალითები იყვნენ.

ისლამისა და ყურანის შესახებ საყვარელი შუამავლისგან ﷺ მიღებულ ცოდნას თანამიმდევრები მთელს მსოფლიოში დაუღალავად ავრცელებდნენ. მისი მაგალითი მათ აღაფრთოვანებდათ: ისინი ახალი ცნობებისათვის მასთან მიდიოდნენ და ისიც მათ უზენაესის ზეშთაგონებების არსს უხსნიდა. ამასთანავე ის, როგორც საკუთარი საუბრების, ასევე თა-





ვისივე ქცევის მეშვეობით გულმოწყალებისა და სწორი ქცევის გაკვეთილებს ატარებდა. ეს იყო ისეთ ადამიანთა ეპოქა, რომელთა ცხოვრების მიზანი მუდმივი ცოდნის მიღება, უზენაეს ალლაჰთან და მის შუამავალთან ﷺ ახლოს ყოფნის მისწრაფება გახდა.

თანამიმდევრთა მსოფლმხედველობის საფუძველში თევჰიდი (მეცნიერება ერთღმერთიანობის შესახებ) იყო, ეს კი გულწრფელი რწმენაა იმისა, რომ **„არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა, ხოლო მუჰამმედი მისი მონა- მსახურია“.** ადამიანთა შეგნებაში მიწიერი სიმდიდრეების მოპოვებისადმი სწრაფვამ, სათავეში დგომის სურვილმა მეორე პლანზე გადაინაცვლა. ამიერიდან მათ გულებში მხოლოდ უზენაესისადმი სიყვარული გაბატონდა. მატერიალური ფასეულობები მხოლოდ იმისთვის გახდა აუცილებელი, რომ ადამიანის ყოფა-ცხოვრება დაცული ყოფილიყო. ბედნიერი ეპოქის ადამიანებისთვის მიზანი ქონება, სიმდიდრე, სტატუსი, ე. ი. ყოველივე მიწიერი უკვე აღარ იყო, ამიერიდან ყველაფერი ეს უზენაესთან მიღწევისათვის საშუალებად გადაიქცა. ადმიანებმა ასეთი ცვლილებების შემდეგ ისლამის სიტკბო იგრძნეს: მათ გულებში სიკეთე ჩასახლდა, ერთმანეთისადმი დახმარება მათთვის არა დროებით ემოციურ გამოვლინებად, არა-





მედ ცხოვრების წესად იქცა. საკუთარი რწმენისათვის ბრძოლაში ბევრი მსხვერპლის გაღება მოუხდათ, თითოეულმა მათგანმა მუსლიმი ადამიანის საუკეთესო თვისებები გამოავლინა.

რწმენამ და ცოდნამ უზრუნველყო ის, რომ ადამიანებმა დაიწყეს ცხოვრების, ირგვლივ მყოფთა და წვრილმან დეტალებისადმი ყურადღებით დამოკიდებულება. ყურანისა და სუნნეთის ცოდნამ მათ საშუალება მისცა გაეგოთ, რამდენადაა ადამიანი ინფორმირებული ისლამის ზნეობრივი მცნებების შესახებ და როგორ ატარებს მათ საკუთარ ცხოვრებაში. მაგალითისათვის, თანამიმდევარს შეეძლო ყოველგვარი ეჭვის გარეშე გამოსულიყო სახლიდან და გაევლო დიდი გზა მეორე თანამოაზრესთან შესახვედრად, რათა მას ჰადისის სიზუსტე დაედასტურებინა. მაგრამ თუ თანამიმდევარი ხედავდა, რომ მომყოლის ზნეობრიობა შორსაა შუამავლის ﷺ ზნეობრიობისაგან, მაშინ ის ლაპარაკსაც კი არ იწყებდა ჰადისის შესახებ. საჰაბე, რომელიც ჰადისების გადმომცემთან მივიდა, ასეთი ამბის მომსწრე გახდა. ჰადისის გადმომცემი ცდილობდა, გაწვდილი ცარიელი ხელით ცხენი მოეტყუებინა. ცხოველისადმი ასეთი არაკეთილსინდისიერი დამოკიდებულების გამო, თანამიმდევარმა ამ ადამიანი-





საგან ჰადისი არ მიიღო, მიუხედავად იმისა, რომ მან ამ მოგზაურობისათვის მთელი თვე დახარჯა.

თაბიინების ეპოქის ერთ-ერთი გამოჩენილი იმამი ებუ ალი მოგვითხრობს: „როდესაც ჩვენ მივდიოდით ადამიანთან, რომლისგანაც ჰადისი შეგვეძლო აგვეღო, თავდაპირველად ყურადღებას იმას ვაქცევდით, როგორ ასრულებდა ის ნამაზს. თუ ის ნამაზს სწორად და თავდავიწყებით ასრულებდა, მაშინ ჩვენ გადაწყვეტილებას ვიღებდით, რომ ასეთი ადამიანი დანარჩენ საქმეებშიც წესიერი, პატიოსანია და მასზე ნდობა შეიძლება. თუ ის ნამაზს ცუდად, დაუდევრად და სწრაფად ასრულებდა, მაშინ ჩვენ ასეთ დასკვნას ვაკეთებდით, რომ ეს ადამიანი სხვა საქმეებსაც უპასუხისმგებლოდ ასრულებდა და მას სწრაფად ვშორდებოდით *(დარიმი, „მუყადდიმე“, 38/429).*

## *როგორ ახერხებდა შუმავალი ﷺ თავის თანამოაზრეების აღზრდას*

როგორ ახერხებდა ალლაჰის წმინდა შუმავალი ﷺ თავის თანამოაზრეების ასეთი ზნეობრივი გულისხმიერებითა და სიზუსტით აღზრდას? თანამიმდევრები მის გარემოცვაში იმყოფებოდნენ და ის გულწრფელად





უყვარდათ, ამიტომ უდიდესი აღფრთოვანებით იღებდნენ მისი ქცევის განსაკუთრებულობას, ხასიათის თვისებებს, ჩვევებსა და ცოდნას. მისი სულიერი მდგომარეობა კი, მათზე უდიდეს გავლენას ახდენდა.

მისგან ისინი ისლამის ენერგიას, მის ღრმად გაგებასა და აღქმას ითვისებდნენ. მისმა მტკიცე რწმენამ ხელი შეუწყო იმას, რომ დანარჩენ ადამიანთა გულებიც რწმენით აივსო.

უკეთილშობილესი მუჰამმედი ﷺ თანამიმდევრებს უზენაესის მთელი გულით აღქმას ასწავლიდა, უხსნიდა მასთან დაახლოებით გამოწვეულ ბედნიერების არსს. ეს იყო დრო, როდესაც ადამიანებმა შეძლეს დიად გამჩენთან სიახლოვის აღქმა. რწმენისა და ყველაფრისადმი სიყვარულის შეძენით, რასაც უზენაესსა და მის შუამავალთან ﷺ დამოკიდებულება გააჩნდა, მუსლიმთა გულებში სიხარულით მტკიცდებოდა. ამიტომ ადამიანები საკუთარ თავსა და მიწიერ ყოფა-ცხოვრებაზე ფიქრობდნენ და იმის შეგნებით ცხოვრობდნენ, რომ ეს ქვეყანა მხოლოდ ადგილია ადამიანთა გამოცდისათვის.

თანამიმდევრებს სამყაროსადმი ახალი დამოკიდებულება, საკუთარი თავის, ვნებებისა და ადამიანებში ცოდვიანი საწყისის ახლებურად გაგების სურვილი გაუჩნდათ.





ამ ადამიანებს სიცოცხლესა და სიკვდილთან დამოკიდებულებაში აზრი შეეცვალათ. ისინი მიწიერ არსებობას პრიზმის თვალთახედვის მეშვეობით უყურებდნენ, ტყუილად არ ხარჯავდნენ დროს ფუჭ საქმიანობებზე და ამბობდნენ: „ეს ვნება ხვალ საფლავში იქნება მოთავსებული."

## *ისლამმა ისევე სწრაფად დაიწყო გავრცელება, როგორც დილით ამომავალი მზე*

თანამიმდევრებმა მექას ძნელ პერიოდში რწმენაში გამოცდა გაიარეს. მათ შეძლეს, ისლამისთვის ყველაფერი მსხვერპლად გაეღოთ: მათ ქონებასა და სიცოცხლეს ართმევდნენ, მაგრამ რელიგიის წართმევა ვერ შეძლეს. რწმენამ, რომელიც მექაში, უძნელეს პირობებში ჩამოყალიბების პროცესში იყო, მედინაში მყარი, უნაკლო თვისება შეიძინა და თავისი ნაყოფი გამოიღო. ასე ჩამოყალიბდა ისლამური საზოგადოება, რომლის ყველა წევრი ისლამის ჰარმონიით ცხოვრობდა და ეს მდგომარეობა უზენაესის ყველა არსებას გადაეცა. შიდა ომებისაგან დაქანცული უდაბნოები სიმშვიდემ მოიცვა. ხეებმაც კი იგრძნეს სიმშვიდე, მცენარეები გამოცოცხლდა და ამწვანებულმა მინდვრებმა ადამიანები





სიუხვით გაახარა. ისლამის საზოგადოებაში საჭიროების გარეშე ხიდან ფოთლის მოწყვეტაც კი აკრძალული იყო. ისლამმა ადამიანს უჩვენა, როგორ უნდა მოეპყროს არა მარტო სხვებს, არამედ გარემოსაც კი. როდესაც ადამიანები ისლამის ბრძანებების შესაბამისად მოიქცნენ, მაშინვე დაიწყეს ფიქრი იმაზე, რომ მცენარეთა და ცხოველთა სამყაროსაც გაფრთხილება სჭირდება. ეს კი თავისთავად ძალიან ბევრს ნიშნავდა. ამავდროულად მედინაში აშენებული და თავდაპირველად ოთხასი ოჯახისგან შემდგარი საკმაოდ პატარა ისლამური სახელმწიფოს საზღვრები ათი წლის განმავლობაში გაფართოვდა. ალლაჰის შუამავლის ﷺ მისიის დასრულების დროს მუსლიმები ირანისა და ბიზანტიის, ერაყისა და პალესტინის საზღვრებთან ცხოვრობდნენ.

მაგრამ თანამიმდევრების სულიერი მდგომარეობა უცვლელი რჩებოდა. ისლამის ფასეულობების მიხედვით ცხოვრებისა და რწმენის გაგებაზე ვერც საზღვრების გაფართოებამ, ვერც მატერიალური უზრუნველყოფის შეძენამ და ვერც ძალაუფლების ფართო შესაძლებლობამ გავლენა ვერ იქონია. ისინი მცირედითაც კი კმაყოფილნი იყვნენ. მათი ასეთი მდგომარეობა ქონების საფუძველი იყო. ე.ი. უზენაესისადმი რწმენის შეძენისა და





შუამავალთან ﷺ ახლოს ყოფნის შემდეგ თანამიმდევრები გარდამავალი ფასეულობების მაცდურობისგან შორს იყვნენ. ისინი ყველაზე საუკეთესო ფორმით უზენაესის ბრძანებების შესრულებას ეცდებოდნენ. თანამიმდევრების გარემოცვაში მყოფმა ადამიანებმა რწმენის ასეთ სიმტკიცესა და შეუვალობას მაღალი შეფასება მისცეს. ადამიანებს სურდათ მათ დამსგავსებოდნენ, ამისათვის უდიდესი სურვილით ისლამს სწავლობდნენ და მუსლიმები ხდებოდნენ. მორწმუნე პიროვნება გავლენას ახდენს იმ ადამიანებზე, რომელთა გულები შემდეგი შეკითხვითაა დაკავებული:„რა სურს უზენაესს ჩვენგან?" და „როგორებად სურს გვიხილოს ალლაჰის შუამავალმა?"

## გრძნობები გაღრმავდა

მათ ჭკუის, სულისა და სხეულის სრულყოფას მიაღწიეს. ისინი გათავისუფლდნენ ბოროტი „მე"-ს ზემოქმედებისაგან და ნაფსი „კეთილი „მე"-ს მდგომარეობაში გადავიდნენ. მათ თავიანთი სულმდაბალი სურვილები შეზღუდეს, მაგრამ აითვისეს მაღალი უნარი და ცდილობდნენ უზენაესთან მიახლოებული ყოფილიყვნენ.





ველური ადამიანები ლმობიერნი გახდნენ. უმეცრებმა და უსამართლოებმა მუჰამმედ შუამავლისაგან ﷺ ცოდნისა და სულიერი სიმდიდრის მიღება შეძლეს. მათი ზნეობრივი თვისებები სხვებისთვის ეტალონად იქცა: ჭეშმარიტების მიმდევართა გულებში სიბრალული, თანაგრძნობა, ზრუნვა, უზენაესის სიყვარული და პრიზმის მეშვეობით სამყაროს ხედვის უნარი ჩასახლდა.

ისლამის მიღებამდე კეთილშობილი ომარი მკაცრ ადამიანად ითვლებოდა. როდესაც ის მუსლიმი გახდა, მისმა გულმა გულისხმიერება და სიბრალული შეიძინა. ცნობილია მისი გამონათქვამი, რომელიც გვიხსნის, თუ რამდენად დიდი იყო მისი, როგორც ხალიფას, პასუხისმგებლობა: „თუ ევფრატის ნაპირებთან რომელიმე ცხოველს რაიმე შეემთხვევა, მეშინია, რომ ამისთვის უზენაესი პასუხს მე მომთხოვს“. ეს ადამიანი იმდენად მზრუნველი გახდა, რომ საკუთარ ზურგზე აკიდებული ფქვილის ტომრები გაჭირვებულებისათვის დაჰქონდა. უმმეთის ბედნიერებისა და მშვიდობიანი არსებობისათვის მან საკუთარ თავს უდიდესი პსაუხისმგებლობა დააკისრა. მისთვის ეს გრძნობა ცხოვრებისეულ პრინციპად და ბევრისთვის მისაბაძ მაგალითად გახდა.





აბდულლაჰ ბინ მესუდი უბრალო მეცხვარე იყო. როდესაც მან ისლამი მიიღო და შუამავლის ﷺ მოსწავლე გახდა, საკუთარ თავში მაშინვე ცოდნის მისაღებად საჭირო უდიდესი უნარი აღმოაჩინა. ამ ნიჭის შედეგად კი მან ქალაქ ქუფას ცნობილი სკოლა დაარსა, რომელიც ისლამური სამართლის ერთ-ერთი ყველაზე დიდი კერა გახდა.

უამრავი ადამიანი იბნ მასუდის სკოლის მოსწავლე იყო, აგრეთვე ამ სკოლის აღზრდილი გახლდათ იმამი აზამ ებუ ჰანიფეც, რომელმაც, როგორც პირველმა სწავლულმა ადამიანებს ფიქჰის (ისლამის სამართლის კანონები) შესახებ ცოდნა უმაღლეს დონეზე გადასცა. ისლამის მეცნიერების რომელი დარგიც უნდა განვიხილოთ, ყოველის საწყისში აბდულლაჰ ბინ მესუდის სახელი დგას. ეს ხალხი ყურანის საოცრების ცოცხალი მაგალითი გახდა. ისინი უდიდეს გამჭრიახობასა და საუკეთესო სულიერ თვისებებს ფლობდნენ.

## *გონიერებისა და გულის ჰარმონია*

შუამავლის თანამედროვეებმა გონიერებისა და გულის ჰარმონიას მიაღწიეს. მუსლიმები ნათლად გრძნობდნენ სიყვარულსა და აღფრთოვანებას და ამავდროულად გააჩნდათ უნარი ღრმა ფიქრებისათვის. ხალხმა





გაიგო, რომ ეს სამყარო ადგილია უზენაესი ალლაჰის მიერ დაწესებული გაკვეთილებისა და გამოცდისათვის. მათი გულები უზენაესის სიძლიერის და სიდიადის მოწმე გახდა.

თანამოაზრეები მსოფლიოს სხვადასხვა მხარეს გაემგზავრნენ, რათა სხვა ხალხებისათვის ჭეშმარიტი რწმენის შუქი მიეწოდებინათ, ცუდისა და კარგის გარჩევაში დახმარებოდნენ, სიკეთისაკენ მოეწოდებინათ და ბოროტებისგან დაეცვათ. ისინი ისლამის შესახებ ცოდნას ჩინეთსა და შუა აზიაში დაუღალავად ავრცელებდნენ. ოთხმოცი წლის ება ეიუბ ელ-ენსარი სტამბოლს გაემგზავრა. სხვები კი ანდალუსიის (პორტუგალია, ესპანეთი) მხარეს გაემგზავრნენ. ომეიადების მმართველობის პერიოდში თაბიინი უქბა ბინ ნაფი აფრიკის მხარის ერთ-ერთ დასახლება, ქაირავანში დარჩა, გარკვეული დროის შემდეგ კი იქ მმართველად ზუჰეირა ბინ ყაისი გააგზავნა და ასე უთხრა: „მე ჩემი ვნება უზენაესს მივყიდე და ჩემი სიცოცხლის ბოლომდე ჭეშმარიტებას მოვუტან ხალხს“. უქბა ამ გზაზე არც საკუთარ თავს ზოგავდა და არც სიცოცხლეს. ასე მივიდა ის დედამიწის განაპირას, გავიდა ოკეანის ნაპირთან და თავისი ცხენი წყლისკენ მიუშვა. მან უკიდეგანო სივრცე დაინახა და ალლაჰს შეევედრა:„ ჩემო ღმერთო! თუ არ იქნებოდა ეს ოკეანე, მაშინ მე გავაგრძელებდი ჩემს გზას და ყველგან,





სადაც ხალხი ცხოვრობს შენ შესახებ ჭეშმარიტ ცოდნას მივიტანდი“ *(იბნ ასირი, „ელ-ქამილ ფით-თარიჰ“, ბეირუთი, 1385, IV, 105-106).*

## *ფიქრებმა გაიტაცეს*

უმეცრების საზოგადოების ადამიანები, რომლებიც წყვდიადსა და უცოდინრობაში ცხოვრობდნენ უზენაესის ზეციური სასწაულისა და ჭეშმარიტების აღქმის მეშვეობით უმმეთად (შუამავლის მიმდევარი) გადაიქცნენ. ადამიანმა საკუთარ თავზე ფიქრი დაიწყო და შემდეგ არნახული სიზუსტით სამყაროს პრინციპები აღიქვა. ადამიანებმა უცბად დაინახეს, ყველაფერი ის, რაც გარს ახვევიათ და ისიც, რომ თვითონ უზენაესის მიერ არიან გაჩენილნი. ამიტომ, ბუნებრივია, მათ გულებში გამჩენის კმაყოფილების მისაღწევად მისწრაფება წარმოიშვა. მათ ისწავლეს როგორ უნდა ყოფილიყვნენ კეთილი, უხვი და ჭეშმარიტების აღქმის ცხოვრებაში გამტარებლები.

## *მათთვის ყველაზე მნიშვნელოვანი საქმე რწმენისკენ მოწოდება იყო*

ძვირფასი თანამიმდევრებს ნებისმიერი სირთულის გადატანა, საკუთარი თავის მსხ-





ვერპლად გაღება შეეძლოთ და ყველაფერში ალლაჰის კმაყოფილებას ეძებდნენ. ისინი ხალხს სიკეთის, სწორი მოქმედებისა და ჭეშმარიტების შესახებ უყვებოდნენ, ამასთანავე უზნეობის, უმსგავსოების და ცუდისგან შორს დგომას ასწავლიდნენ. შეიძლება ვთქვათ, რომ მათ ცხოვრებაში ყველაზე ბედნიერი მომენტი თევჰიდის (ერთღმერთიანობა) შესახებ ხალხამდე ცოდნის მიტანა იყო.

ალლაჰის წმინდა შუამავალს ﷺ ისლამის შესახებ თხრობის შესაძლებლობა უფრო მეტად მამაკაცებთან ჰქონდა, ვიდრე ქალებთან. მუსლიმმა ქალმა გუზეამ მექას პერიოდში უდიდესი გულმოდგინება იმისათვის გამოავლინა, რომ ჭეშმარიტი რელიგიის შესახებ, რაც შეიძლება მეტ ადამიანს გაეგო. ყურაიშების ტომის ქალებს შორის იგი ისლამს მალულად მანამდე ავრცელებდა, სანამ ეს ამბავი მექელებისთვის ცნობილი არ გახდა. დიდგვაროვანმა ყურეიშებმა ის შეიპყრეს. დავსის ტომის ზოგიერთი წევრი, რომელსაც მისი ქმარი მიეკუთვნებოდა, ამ დროისათვის მექადან გამოსასვლელად ემზადებოდა. ყურეიშებმა გუზეა მათ გადასცეს და ამ გზით გადასახლებაში გააგზავნეს. დავსის ტომის ადამიანები მკაცრი და უმეცარნი იყვნენ. ის უნაგირის გარეშე აქლემზე შესვეს, უწყლოდ და საკვების გარეშე დატოვეს, ყველანაირად





აბუჩად იგდებდნენ. ის ისე ძლიერად სცემეს, რომ აღარ ესმოდა, ვერ ხედავდა და გრძნობაც დაკარგა. მაგრამ გუზეა თავის რწმენას არ განუდგა. როდესაც ეს ხალხი მისი გულწრფელი რწმენისა და მოთმინების მოწმე გახდა, ისლამი მიიღეს (*იბნი ჰაჯერი, „ალ-ისაბა“, IV, 447).* როდესაც შუამავალი ﷺ მედინაში გადასახლდა, გუზეამ ჰიჯრეთი შეასრულა. ზოგიერთი ცნობით ის შუამავალთან მივიდა, როგორც აბდუ ყაისის შვილთა ტომის წარმომადგენელი.

ცნობილია სხვა ქალის შესახებ, რომელსაც ერთ-ერთი გადასვლის დროს თავის თანატომელებისათვის წყალი დაჰქონდა. ამ დროს მან ალლაჰის წმინდა შუამავალი ﷺ დაინახა და მის მიერ შესრულებული ერთი საოცრების მოწმე გახდა. კაცობრიობის სიამაყე ﷺ მას უხვად გაუმასპინძლდა და დააჯილდოვა. სახლში დაბრუნების შემდეგ საკუთარი თვალით ნანახი თანატოლებს მოუყვა, რომლებმაც შემდეგ ისლამი მიიღეს.

ღვთისმოსავი ებუ ჰურეირე ისლამის ქადაგების მნიშვნელობის შესახ ასე ამბობდა; „ჩვენ გავიგონეთ ბედნიერი ეპოქის ადამიანები როგორ გადასცემდნენ ერთმანეთს ისტორიას იმის შესახებ, რომ ადამიანთან განკითხვის დღეს გაბრაზებული უცნობი მივა და ქეჩოში ხელს წაავლებს. ადამიანი შეშინ-





დება და შეეკითხება: „რა გსურთ ჩემგან? მე შენ სრულიად ვერ გიცნობ!“ უცნობი კი შეჰყვირებს: „შენ ხედავდი, როგორ ვფორთხავდი მიწაზე შეცდომებსა და ცუდ საქმეებში ჩაფლული, მაგრამ არ გამაფრთხილე, ჭეშმარიტების შესახებ არ მიამბე, ცუდისაგან არ გადამარჩინე!“ *(ეუნზარი, „ეთ-თერღიბი, ვეთ-თერჰიზი“, ბეირუთ, 1417. III, 164/3506; რუდანი, „ჯემულფევაიდი“, თარგმნა ნ. ერდოღანმა, სტამბოლი, V, 384).*

## *ისინი ყურანზე ძლიერ იყვნენ მიჯაჭვულნი*

ყურანს მუჰამმედ შუამავალი ﷺ თანამიმდევრებს უძნელეს პირობებშიც კი ასწავლიდა. ერთხელ, ებუ ტალჰამ დაინახა, როგორ ატარებდა მეცადინეობას ალლაჰის შუამავალი სუფფას მკვიდრებთან. მან მუცელზე ქვა მიიბა, რომ შიმშილი არ ეგრძნო *(ებუ ჰუამი, „ჰილიე“, I, 342).*

თანამიმდევრები ყველაზე მნიშვნელოვან და საჭირო საქმედ უზენაესის წიგნის სწავლებასა და მასში ჩაწვდომას თვლიდნენ. მათი ცხოვრების არსი იმაში მდგომარეობდა, რომ ხელახლა კითხულობდნენ, უსმენდნენ და ყველა დადგენილებას ცხოვრებაში ახორციელებდნენ. სხვა სიტყვებით ძვირფასი თანამიმდევრები ყურანით ცხოვრობდნენ და





თავიანთ სიცოცხლეს მას უძღვნიდნენ. ამისათვის მათ ბევრი მსხვერპლი გაიღეს. მათ აბუჩად იგდებდნენ, აწამებდნენ, ამცირებდნენ და კლავდნენ, მაგრამ თანამოაზრეებს რაც სწამდათ, იმას არ ღალატობდნენ. იმისათვის რომ ისლამის შესაბამისი ცხოვრების შესაძლებლობა ჰქონოდათ, მათ თავიანთი საცხოვრებელი, ქონება, მშობლიური მიწები დატოვეს და სხვა მხარეში გადასახლდნენ. ისინი ცდილობდნენ ყურანის ყოველი აიათის შესწავლას, გაგებას და ცხოვრებაში მისი უნაკლოდ შესრულებას. ისინი წმინდა წიგნს ყველაზე სახიფათო სიტუაციებშიც კი არ სცილდებოდნენ. ისლამის ისტორიაში ასეთი ფაქტია ცნობილი. ერთ-ერთი ლაშქრობის დროს შუამავალმა ﷺ ძვირფასი აბბადი მორიგედ დანიშნა. როდესაც აბბადი სალოცავად დადგა, მტრებმა ბანაკს სროლა აუტეხეს. მას სამი ისარი მოახვედრეს. მაგრამ ყარაული მას შემდეგ წამოდგა, როგორც კი ნამაზის ყველა მუხლი შეასრულა. ამის შემდეგ აბბადმა დასახმარებლად თავის მეგობარ ომარს დაუძახა.

- დაჭრილი რომ იყავი, რატომ მაშინვე არ გამაგებინე?-შეჰყვირა საჰაბმა.

- მე ერთ-ერთ სურას ვკითხულობდი და ნამაზის მოშლა არ მინდოდა მანამ, სანამ მის კითხვას არ დავამთავრებდი, -აუხსნა აბბად-





მა-მაგრამ როდესაც ისრები ერთმანეთის მიყოლებით ჩემს სხეულში ჩაერჭო, ლოცვა დავასრულე. უზენაესს ვფიცავ, მისი ბრძანებების დარღვევის რომ არ შემშინდებოდა, მაშინ სიკვდილს ვამჯობინებდი, ვიდრე ლოცვის მოშლასა და სურას კითხვის შეწყვეტას! *(ებუ დავუდი, „თაჰარათი", 78/198; აჰმედ,III, 344; ბეიჰაქი, „დელაილ", III,459; იბნი ჰიშამი, III, 219; „ვაქიდი", I, 397).*

ძვირფასმა თანამიმდევრებმა თავიანთი ცხოვრება ყურანის საფუძველზე ააგეს. მათ რელიგიის ნებისმიერი ბრძანების შესრულება შეუდარებელ სიამოვნებას ანიჭებდა. ისინი ყოველ გარდმოვლენილ აიათს როგორც უზენაესის უხვ საჩუქარს, ისე აღიქვამდნენ. თანამიმდევრები მიისწრაფვოდნენ ღირსეულად აეთვისებინათ ყურანი, ეცხოვრათ მისი დებულებების მიხედვით და ამიტომ დანარჩენებისათვის ყველაზე საუკეთესო მაგალითნი გახდნენ. ნიქაჰის დროს ერთმა ქალმა თქვა, მისთვის მიჰრის სანაცვლოდ ისიც საკმარისია, რომ ქმარი მას ყურანს შეასწავლის. ეს ისტორია გვიჩვენებს, თუ რამდენად მნიშვნელოვანი იყო მუსლიმებისთვის ალლაჰის წიგნის ცოდნა. ალლაჰის წმინდა შუამავლის  მიერ ყურანის სწავლებისას გამოჩენილი გულმოდგინება, მისი ზრუნვა და მისწრაფება თანამიმდევრებისთვის ძვირფას მაგალითად იქცა. ამიტომ გაცისკროვნებული მედინა ყუ-

რანის ზეპირად მცოდნეებითა და სწავლულებით აივსო.

### *რამ მისცა თანამიმდევრებს ყურანისკენ მიმართულება*

1) ისინი უცოდინარნი იყვნენ მაგრამ სხვისი კულტურის გავლენის ქვეშ არ იმყოფებოდნენ. ამიტომ მთელი გონებრივი და სულიერი ძალები ყურანის შესასწავლად მიმართეს. ასე ჩამოყალიბდა ალლაჰის წიგნის მცოდნე ადამიანთა საზოგადოება. ისინი უსამართლოებს, მჩაგვრელებს ეწინააღმდეგებოდნენ და ასეთი გზით უზენაესის ყველა გაჩენილს მშვიდი ცხოვრების საშუალება მისცეს. ადამიანისათვის ძალიან მნიშვნელოვანია, როგორ ძლიერდება რწმენა მის სულში. მხოლოდ მაღალი სულიერი კულტურის ადამიანებს შესწევთ მსოფლიო ინტელექტუალური საგანძურის შევსების უნარი.

2) ყურანის აიათების პერიოდულმა გარდმოვლენამ მათი შესწავლა და აზრში ჩაწვდომა გაადვილა. ამან კი თანამიმდევართა თაობებს საშუალება მისცა ცოდნა თანდათანობით, აუჩქარებლად და გაღრმავებულად მიეღოთ.

3) ნამაზის შესრულებისას აუცილებელია ყურანის კითხვა. თანამიმდევართა თანამოაზრეების მიერ უზენაესის წიგნის მუდმი-





ვი შესწავლა პოსტულატია და ამრიგად, მათ ყურანთან მჭიდრო კავშირი დაამყარეს. მაგილითისთვის საკმარისია სურა „ფათიჰაც“, რომლის კითხვა ნამაზის ყოველ მუხლზეა საჭირო, უკვე თავისთავად არის მოტივაციის საშუალება. მისი შინაარსი მუსლიმს ყურანის შესწავლის მიმართულებას აძლევს.

4) წიგნში აღწერილი შუამავალთა ისტორიები, თქმულებები, მუსლიმებს დაეხმარა მისგან სულიერების გაკვეთილები მიეღოთ. ამიტომ დასკვნები, რომლებსაც თანამიმდევრები ყურანის გაკვეთილების დახმარებით აკეთებდნენ, მართებული, დროული და სწორი აღმოჩნდა, ხოლო მათი ქმედებები სრულყოფილი და ალლაჰის მიერ მიღებული იქნა.

### *ბედნიერების ეპოქით აღფრთოვანებული კაცობრიობა*

„ასრი საადათი“ ბედნიერების ეპოქაა, რომელიც ყურანის ზეგარდმოვლენის შემდეგ მოკლე დროში ჩამოყალიბდა. თუ ოცდამეერთე საუკუნეში ყველა ფსიქოლოგი, სოციოლოგი, პედაგოგი, სოციალ ანტროპოლოგი და ფილოსოფოსი ერთად შეიკრიბება, შეძლებენ კი ასეთივე მაღალი თვისებებით შემკული რამდენიმე ადამიანის აღზრდას? ყურანი და სუნნეთი, რომელიც ბედნიერი ცხოვრების





ეპოქაში გამოჩნდა, თავის აქტუალობას არასოდეს კარგავს.

იმ საზოგადოებაში, სადაც ადამიანები ისლამის კანონების შესაბამისად ცხოვრობენ, ყველა ბედნიერია. მაგრამ ისინი, რომლებიც არ ასრულებენ მის დადგენილებებს, ზნეობრივ საფუძველს კარგავენ, სხვებს კი ბედნიერებას, უსაფრთხოებასა და სიმშვიდეს ართმევენ. ისლამი სიმართლისა და თავისუფლების პრინციპებზეა აგებული. ლაფაეტმა მუჰამმედ შუამავლის ﷺ შესახებ თქვა: *„ოჰ, დიდებულო არაბო! რამდენიც უნდა გაქონ, მსოფლიოში ყველა სიტყვა არაა საკმარისი, იმიტომ რომ შენ ჭეშმარიტი სიმართლე იპოვე“*

## *ისლამური ზნეობა*

ისლამი იმითაც განსხვავდება, რომ ის არის თეორია, რომელიც არა მხოლოდ მოაზროვნეების დაკმაყოფილებას შეძლებს, არამედ მათ კამათის, ბჭობისა და ზნეობრიობის შესახებ ფილოსოფოსობისათვის საზრდოს აძლევს.

ისლამის მიზანია – ხალხისათვის პრაქტიკულ კითხვებზე პასუხის გაცემა, საჭირბოროტო საკითხების გადაწყვეტა, ცხოვრების





გამოსასწორებლად დახმარება და პიროვნების ნაკლოვანი მხარეების აღიარება.

ჭეშმარიტი რელიგია მუსლიმებს საკუთარი შეცდომებისა და ნაკლოვანებების გამოსწორების საშუალებას აძლევს. უზენაესი ალლაჰი მოგვიწოდებს, რომ ყურანის ზნეობრივი პრინციპები ყველაზე კარგი, უსაფრთხო და იმედისმომცემი სახით ცხოვრებაში განვახორციელოთ. ყოველივე ამას ადამიანი უნდა სწავლობდეს. ყურანის პირველსავე აიათებიდან ცოდნის გასაღრმავებლად მუდმივი მოწოდება ჟღერს: ***„იკითხე, შენი ღმერთის სახელით, რომელმაც გააჩინა** (სამყარო)**! მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან** (ემბრიონისგან)**! იკითხე! ღმერთი შენი უსასრულო კეთილშობილების პატრონია, რომელმაც კალმით** (წერა) **შეასწავლა! შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან არ იცოდა!“ (სურა „ალაყა“, 96/1-5).***

აიათები, რომლებშიც ბოროტებისგან ადმიანების დაცვაა ნაბრძანები, მაშინვე არ ზეგარდმოვლენილა: ***„ჰეი შენ, სამოსში გახვეულო! წამოდექი და შეაგონე! და ადიდე ღმერთი შენი! და შენი სამოსი განიწმინდე, და სიბილწე განაგდე! და ნუ იქმ სიკეთეს, რომ უფრო მეტი მოიხვეჭო! და მოითმინე შენი ღმერთის კმაყოფილებისთვის!“*** *(სურა მუდდესსირი, 74/1-7).*





მოაზროვნე ფილოსოფოსებმა, რომლებიც ზეშთაგონებით აღზრდილნი არ იყვნენ, საზოგადოების უსაფრთხოებისა და სიმშვიდისთვის არაფერი არ გააკეთეს. მრავალრიცხოვანი ტომები, რომლებშიც მათი აზრებია ჩაწერილი, ბიბლიოთეკების თაროებზე მტვერმოდებული დევს. მათი აზრები განსაკუთრებულ თეორიად დარჩა. მიუხედავად იმისა, რომ არისტოტელემ ფილოსოფიის ზნეობრიობის წესი და პრინციპები დააფუძნა, არ იყო არცერთი ადამიანი, რომელმაც მისი დასკვნის წყალობით ბედნიერება და ჰარმონია ნამდვილად შეიძინა. ფარაბიმ მშვენიერი ქალაქის სურათი შექმნა, იდეალური საზოგადოება წარმოაჩინა და ისინი ნაწარმოებ „მედინეთულ ფაზილა"-ში აღწერა. მისი იდეების ცხოვრებაში განხორციელებას არავინ შეეცადა. ასე იმიტომ მოხდა, რომ ფილოსოფოსთა ყველა ნაწარმოები ღვთიურ წყაროებს არ ეყრდნობა. მოაზროვნეები ამბობენ: „ჩემი შეხედულებისამებრ", ხოლო შუამავლები- „უზენაესი ალლაჰისგან ასე იყო ნაბრძანები". უზენაესმა ალლაჰმა კაცობრიობას თავისი დიდება და ძალა ერთხელ კიდევ უჩვენა. მუჰამმედ შუამავლის ﷺ მეშვეობით ზნეობრივი კანონები გადმოსცა, რომელსაც გააჩნია პოტენციალი, გახადოს ყველა ადამიანი ბედნიერი. გამჩენმა ზნეობრივი პიროვნების მო-





დელი აჩვენა, რომლის მაგალითზე მიყოლით ჰარმონიისა და გაბრწყინების მიღწევა შეიძლება.







بسم الله الرحمن الرحيم

وَمِنَ النَّاسِ مَنْ يَشْرِى نَفْسَهُ ابْتِغَاءَ
مَرْضَاتِ اللهِ وَاللهُ رَؤُفٌ بِالْعِبَادِ

ადამიანთაგან არის ისეთიც, ვინც ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილით საკუთარ სულსაც არ დაიშურებს, და ალლაჰი შემბრალეა მსახურთა მიმართ.

*(სურა ბაყარა, აიათი 107)*



# მუსლიმების რწმენით ტკბობა ბედნიერების ეპოქაში

# მუსლიმების რწმენით ტკბობა კეთილდღეობის ეპოქაში

კეთილშობილმა თანამიმდევრებმა რწმენის სიტკბოება შეიგრძნეს და ისლამის მითითების თანახმად საკუთარი ცხოვრების აშენებას ცდილობდნენ. მათი გრძნობების საფუძველში ალლაჰის შუამავლის ﷺ ზნეობრივი მაგალითი და მისი უმშვენიერესი სულიერი თვისებების საკუთარ თავში ასახვა დევს.

მუჰამმედ შუამავლის ﷺ თანამედროვენი ასაკის მიუხედავად, იქნებოდნენ ისინი პატარები თუ წელში მოხრილი მოხუცები, რწმენის მისაღებად მიიჩქაროდნენ. ჰიჯრეთის შემდეგ აბდულლაჰ ბინ ზუბეირი ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი პირველი ბავშვი იყო, რომელიც მედინაში დაიბადა. ახალდაბადებული წამსვე ალლაჰის წმინდა შუამავალს ﷺ მიუყვანეს, მან ახალშობილს თავზე ხელი გადაუსვა, ვედრება წაიკითხა და სახელად აბდულლაჰი დაარქვა. როდესაც აბდულლაჰს რვა წელი შეუსრულდა, მამამ ის ისევ შუამა-





ვალთან ﷺ ერთგულების ფიცის მისაღებად გაგზავნა. უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ჯერ კიდევ შორიდანვე შენიშნა გაილიმა და მის შესახვედრად ფიცის მისაღებად წამოდგა *(მუსლიმი, „ადაბი„ 25).*

მექაში შესვლის დღეს დედამ ექვსი წლის აბდულლაჰ ბინ ჰიშამი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* შუმავალთან ﷺ მიიყვანა და სთხოვა:

- ჩემი შვილის დასტური მიიღე იმის შესახებ, რომ ის მუსლიმანი გახდა.

- ის ჯერ კიდევ პატარაა — აღნიშნა კაცობრიობის სიამაყემ ﷺ, შემდეგ ბიჭს თავზე ხელი გადაუსვა და ის დალოცა.

აბდულლაჰი გაიზარდა და ბაზარზე ვაჭრობა დაიწყო. იბნ ომარი და იბნ ზუბეირი ყოველი შეხვედრისას ეუბნებოდნენ: „ეს პროდუქტი (ვედრება სიუხვის შესახებ, რომელიც შუამავალმა შენთვის წაიკითხა) ჩვენც გაგვიზიარე, ჩვენთვის წაიკითხე. ამხანაგების თხოვნაზე აბდულლაჰი უარს არასდროს ამბობდა. წარმატებული გარიგების შემდეგ ხშირად ტვირთაკიდებულ აქლემს მისი სახლისათვის დიდი შემოსავალი მოჰქონდა *(ბუჰარი, „შირქათი“,13).*

რწმენის სიტკბო ებუ ქურაფმაც პატარაობიდანვე იგრძნო მოგვიანებით ის იხსე-





ნებდა: „ერთხელ, მე, დედა და ჩემი ბიცოლა შუმავალთან მივედით და მას საკუთარი რწმენის შესახებ მოუყევით. როდესაც მისგან წამოვედით, ქალებმა მაშინვე მითხრეს: „ჩვენ მასზე უფრო ღირსეული ადამიანი, უფრო მშვენიერი მუსლიმი, ვისაც ესოდენ სუფთა ტანსაცმელი აქვს, არ გვინახავს. ადამიანი, ვინც სასიამოვნო და ალერსიან სიტყვებს ლაპარაკობს, ჩვენ მასზე უკეთესი პიროვნება არავინ ვიცით. ჩვენ მოგვეჩვენა, რომ მისი კეთილშობილი ბაგეებიდან შუქი იფრქვევა“ *(ჰეისემი, VIII, 279-280).*

## *მათ არ ეშინოდათ რწმენისათვის საკუთარი სიცოცხლის გაღება*

სუმეისა და მისი ღვთისმოსავი ქმრის საქციელი ისლამის ისტორიაში სამუდამოდ დარჩება, როგორც მაგალითისა და სიმტკიცის გამოვლინება მუსლიმებისთვის, რომლებსაც რწმენისთვის საკუთარი სიცოცხლის გაცემა არ ენანებოდათ. აუტანელმა წამებებმა, ომარ ბინ იასირის, ბილალ ჰაბეშის, ჰაბაბ ბინ ერეთის, სუჰეიბე ბინ სინანის, ემინე ბინ ფუქჰეირას, ებუ ფუქჰეირას, მივლატა ბინ ამრის, უმმუ უბეისას, ქალების; ზირურრას, ლიუბაინეს, ნეჰდიესა და მისი ქალიშვილის ურყევი სული ვერ გატეხეს. იცავდნენ





რა საკუთარ რწმენას, კეთილშობილი თანამიმდევრები საშინელ ტანჯვასა და წამებაში იმყოფებოდნენ, მთელ საკუთარ ქონებასა და სიცოცხლეს გასცემდნენ, რომ ისლამის სიკეთე მომავალ თაობებისათვის გადაეცათ.

ჰალიფა ომარმა ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი თავისი მმართველობის დროს მუსლიმთაგან ერთ-ერთ პირველს, ჰაბაბ ბინ ერეთს სთხოვა, ალლაჰის გზაზე გადატანილი გამოცდების შესახებ ცოტაოდენი მოეთხრო. ამ საკითხთან დაკავშირებით ჰაბაბმა მორწმუნეებს წინასწარ შესთავაზა მისი ზურგისთვის შეეხედათ. საშინელებისა და საოცრებისაგან წმინდა ომარი გაშეშდა. მას თავისი ცხოვრების მანძილზე უფრო მეტად დასახიჩრებული ადამიანის სხეული არასდროს ენახა. ჰაბაბმა (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ასე ახსნა: „წარმართები კვლავ და კვლავ ცეცხლს აჩაღებდნენ და ტანსაცმლის გარეშე მასში მაგდებდნენ, მხოლოდ ანთებული სხეული აქრობდა ალს. შემდეგ ისინი ქვებს აცხელებდნენ და ჩემს ზურგზე აწყობდნენ. ამ წამების შედეგად სხეულიდან ხორცი ნაჭრებად ცვიოდა. მაგრამ მიუხედავად ამისა, მე არ წარმოვთქვი რწმენისაგან განდგომის სიტყვები, რომელსაც ჩემგან წარმართები ითხოვდნენ *(იბნი ესირი, უსდულ ჰააბე, II, 114-115).*




როდესაც ზეიდ ბინ დესინა და ჰუბაიბი (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* წარმართებმა ხელში ჩაიგდეს, ისინი უმოწყალოდ აწამეს და სიკვდილის წინ თითოეულ მათგანს ჰკითხეს: „შენი სიცოცხლის სანაცვლოდ შუამავლის სიკვდილს თუ ისურვებდი?“ ასეთი სულელური შეკითხვის დამსმელ უბედურ ადამიანს ორივე ტყვემ სიბრალულით შეხედა:

-იმის გაფიქრებაც კი არ გვინდა, რომ შუამავალი აქ იყოს და ჩვენ საკუთარი ოჯახის გარემოცვაში ვიმყოფებოდეთ, მას ფეხში ხიწვიც რომ შეერჭოს ამის კატეგორიული წინააღმდეგი ვართ ორივენი!

ებუ სუფიანმა აღიარა: „ასეთი სიყვარულის გამოვლინებით მე განცვიფრებული ვიყავი. მსოფლიოში მე არ მინახავს არცერთი მმართველი, რომელიც უფრო ძლიერ უყვარდათ, ვიდრე თანამიმდევრებს თავიანთი შუამავალი მუჰამმედი. *(ვაჰიდი, I 360-362; იბნ სადი,II,56).*

უჰუდის ბრძოლის შემდეგ ღვთისმოსავ სოფიას (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* დაღუპული ძმის წმინდა ჰამზას ცხედრის ნახვა უნდოდა. ამიტომ იგი იმ მხარისაკენ გაემართა, სადაც შეჰიდები (სარწმუნოებისათვის გმირულად დაცემული) იწვნენ. მაგრამ მას გზა ზუბეირმა გადაუღობა და უთხრა:





- დედა! ალლაჰის შუამავალი ﷺ უკან დაბრუნებას გთხოვს.

- რატომ? მას არ უნდა, რომ საკუთარ ძმის გვამს დავხედო? მაგრამ ვიცი, რომ მისი ცხედარი ნაწილებადაა დაჩეხილი და ასეთი სანახაობა ნამდვილად აუტანელია. ის ხომ ალლაჰისთვის დაეცა და მე არფერი დამამშვიდებს გარდა ამ განზრახვის სისრულეში მოყვანისა. ალლაჰის ნება-სურვილით მე მომთმენი ვიქნები და მისგან ჯილდოს დაველოდები.

ზუბეირი შუამავალთან წავიდა და დედის სიტყვები გადასცა. ამის შემდეგ მან ზუბეირს ურჩია: „მაშინ თავი დაანებე, დაე, წავიდეს". სოფია (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მივიდა ძმის ცხედართან და გამჩენს დამწუხრებულმა შეევედრა *(იბნ ჰიშამი, III, 48; იბნ ჰაჯერი, „ალ-ისაბა", IV, 349).* ამ მუსლიმი ქალის ქცევა არაჩვეულებრივი იყო, იმიტომ რომ უმეცრების პერიოდში ქალები პატარა უბედურების დროსაც კი თმებს იგლეჯდნენ, ყვიროდნენ და ტიროდნენ. სოფიამ (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* უზენაესისადმი რწმენის წყალობით კეთილშობილება და მშვენიერი მოთმინება გამოავლინა.

სიმტკიცის კიდევ ერთ მსგავს მაგალითს საად ბინ მუაზის დედა გვიჩვენებს. როდესაც მძიმედ დაჭრილი უჰუდის ბრძოლიდან





უკან ბრუნდებოდა, ის ალლაჰის შუამავალს ﷺ შეხვდა. ეს ქალი ცხენზე იჯდა, ხოლო ბედაური მის ვაჟს აღვირით ეჭირა. ქალი შუამავალს მიუახლოვდა, მის ღვთისმოსავ თვალებს შეხედა და უთხრა:

- ოჰ, ალლაჰის შუამავალო! დედ-მამა გენაცვალოს. მე შენ ცოცხალი და ჯანმრთელი გნახე და ამის შემდეგ ყველანაირი ტანჯვა ჩემთვის აღარაფერი აღარ იქნება.

ალლაჰის წმინდა შუამავალმა ﷺ მას თანაგრძნობა გამოუცხადა იმის გამო, რომ მისი მეორე ვაჟი, ამრ ბინ მუაზი, გმირულად დაეცა.

- საადის დედავ, მე სასიხარულო ამბავი მაქვს შენთვის და მთელი შენი ოჯახისათვის. თქვენი ტომის ყველა ადამიანი, ვინც ბრძოლის ველზე დაეცა, ერთად სამოთხეში შეიკრიბნენ. ამ თორმეტივე შეჰიდს საკუთარი ოჯახის ქომაგობის უფლება ერგოთ.

- ალლაჰის შუამავალო, ჩვენ კმაყოფილნი ვართ. ამ სასიხარულო ამბის შემდეგ მათზე ვინღა იტირებს?

შემდეგ საად ბინ მუაზის დედამ სთხოვა:

- ვინც შეჰიდების ოჯახებში დარჩა, მათთვის ლოცვა წაიკითხეთ.

ალლაჰის შუამავალი ﷺ შეევედრა: „ო, ჩემო ალლაჰო! ტანჯვისა და განშორების





ტკივილისაგან გაანთავისუფლე და იმ წამებისათვის დააჯილდოვე, რომელიც მათ განიცადეს. მათზე იზრუნე, ვინც ცოცხალი დარჩა!“ ამ ვედრების შემდეგ მან გზა კეთილშობილ თანამიმდევრებთან ერთად გააგრძელა.

ალლაჰის წმინდა შუამავლისადმი ﷺ სიყვარულის გამო ისინი არა საკუთარ სახლში, არამედ მის კვალდაკვალ მიდიოდნენ. უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ﷺ საადს მიმართა: „შენს ტომში ძალიან ბევრი მებრძოლი მძიმედაა დაჭრილი. განკითხვის დღეს ისინი გამჩენის წინაშე ასე წარსდგებიან. მათი ჭრილობებიდან ალისფერი სისხლი გადმოდინდება, მაგრამ მისი სუნი, როგორც მუშკის არომატი ისეთი იქნება. შენ მათ გადაეცი, დაე, სახლებში დაბრუნდნენ, ჭრილობები მოიშუშონ, მათგან კვალდაკვალ არავინ გამოგვყვეს!“ ეს მკაცრი ბრძანება საადმა ბენი ეშჰელის ტომის ხალხს გადასცა. ოცდაათი დაჭრილი უხალისოდ უკან გაბრუნდა *(ვაქიდი, I, 315-316; დიარბექრი, I, 444).*

ღვთისმოსავი სუმეირა ერთ- ერთი თავდადებული მუსლიმი ქალი იყო. უჰუდის ბრძოლის დღეს შუამავლის ﷺ სიკვდილის შესახებ ცნობის შემდეგ მედინა აფორიაქდა. ყველა ტიროდა. ხალხი ქუჩაში გამორბოდა და ყოველი შემხვედრისგან ახალი ამბის გა-





გებას ცდილობდა. უჰუდის ბრძოლის დროს ქალაქში მცხოვრებ ქალს სუმეირა ხათუნს, ორი ვაჟი, მამა, ქმარი და ძმა დაეღუპა. მას ამ ამბავის შესახებ აცნობეს, მაგრამ ის დაჟინებით მხოლოდ ერთს სთხოვდა:

- იმედი მაქვს, ალლაჰის შუამავალს ﷺ არაფერი შეემთხვა?

- დიდება უზენაესს, - პასუხობდნენ საჰაბეები, ის ცოცხალი და ჯანმრთელია, როგორც შენ ეს გსურდა.

მაგრამ სუმეირა ხათუნი ამ პასუხმა ვერ დაამშვიდა, მას შუამავლის ﷺ დანახვა სურდა. მას უჩვენეს ადგილი, სადაც შუამავალი იმყოფებოდა. ის გაიქცა, მასთან მივიდა და შეჰყვირა:

- მუჰამმედ შუამავალო, შენ ის ადამიანი ხარ, ვისთვისაც მე შემიძლია დედ – მამის მსხვერპლად გაღება. შენ ცოცხალი ხარ და მეტი ვერაფერი წამიხდენს სიცოცხლის ხალისს! *(იბნი ჰიშამი, 51, ვაქიდი, I, 292; ჰაისამი,VI,115).*

## *საკუთარი რწმენა რომ შეენახათ, ისინი ჰიჯრასა და ჯიჰადს ასრულებდნენ*

კეთილშობილმა თანამიმდევრებმა საკუთარი მიწა-წყალი, ბავშვები, ქონება მიატო-





ვეს და შორეულ მხარეში გაემგზავრნენ, რომ რწმენა შეენახათ, დაეცვათ და მექელი მუშრიქების თავდასხმისაგან განთავისუფლებულიყვნენ. ყურანში უზენაესი ალლაჰი მათი მტკიცე რწმენის შესახებ მოგვახსენებს: ***„და რომელთაც ირწმუნეს, გადასახლდნენ და იბრძოლეს ალლაჰის გზაზე, და რომელთაც შეიფარეს და დაეხმარნენ მათ, სწორედ ეგენი არიან ჭეშმარიტი მორწმუნენი. მათთვისაა მიტევება და სარჩო გულუხვი (სამოთხეში)!“*** *(სურა „ენფალი“, 8/74).*

კაცობრიობის სიამაყემ ეთიოპიაში გადამსვლელ პირველ ჯგუფთან ერთად ჯაფერ ტაიარიც გააგზავნა. მეფე ნეჯაშისადმი შუამავლის მიმდევრის მიმართვა ნათელი მაგალითია იმისა, თუ როგორ გახდა უმეცრების პერიოდის ადამიანი კეთილდღეობის ეპოქაში მუსლიმი და საკუთარ სულში როგორ იგრძნო უდიდესი აღფრთოვანება.

***„მმართველო, ჩვენ უმეცარნი ვიყავით, კერპებს, რომლებიც ქვისა და ხისგან შევქმენით ისე ვცემდით თაყვანს, როგორც ღმერთს, ჩვენ ლეშს ვჭამდით, ავხორციანობით ვიყავით დაკავებულნი, ნათესავებთან კავშირს ვწყვეტდით, მეზობლების უფლებებს არ ვცნობდით და თავს ვაბეზრებდით. სუსტებს უფრო მეტად ვჩაგრავდით. მაგრამ უზენაესმა ალლაჰმა ჩვენგან აირჩია და შუამავალი მოგვივლინა. ჩვენ მისი წარმომავლო-***





ბა და ხასიათი ვიცით. ის ერთგული, პატიოსანი და უმანკო ადამიანია, რომელზეც ნდობა შეიძლება. მან მოგვიწოდა ერთი ღმერთი გვერწმუნა, მხოლოდ მისთვის გვემსახურა და უარი გვეთქვა კერპებზე, რომლებსაც ჩვენი მამები თაყვანს სცემდნენ. მან დანაპირების შესრულება გვიბრძანა; ჩვენზე მობარებულის საიმედოდ და პატიოსნად შენახვა, ნათესავებთან კავშირის განმტკიცება და მათი უფლებების დაცვა, მეზობლებთან კარგ დამოკიდებულებაში ყოფნა, აკრძალულისაგან თავის არიდება და სისხლის დაღვრისაგან თავშეკავება გვირჩია. მან ტყუილისა და აღვირახსნილობის, ობლების უფლებების დარღვევისა და უდანაშაულო ქალთა ცილისწამებისაგან დაგვიცვა. მან გვიბრძანა, რომ მხოლოდ ალლაჰს ვცეთ თაყვანი, მას თანამოზიარედ არავინ მივუჩინოთ და მისი ვირწმუნოთ. ჩვენ ერთადერთი ალლაჰისადმი თაყვანისცემა დავიწყეთ, აკრძალულს განვერიდეთ და მხოლოდ ნებადართულს ვასრულებდით. ყველაფერ ამის გამო კი ჩვენმა ტომმა მტრებად გამოგვაცხადა. ისინი მოითხოვდნენ, რომ ჩვენ ალლაჰის რწმენაზე უარი გვეთქვა და კერპების თაყვანისცემას კვლავ დავბრუნებოდით. მათი სურვილი იყო, რომ ჩვენც მათ მსგავსად უღირსი საქციელი ჩაგვედინა. როდესაც უარი ვთქვით, მათ ჩვენი წამება დაიწყეს და ყველაფერს აკეთებდ-





***ნენ იმისათვის, რომ ჩვენ შორის რელიგიურ საკითხებში განხეთქილების შეტანა გამოეწვიათ. აი, ამ მიზეზთა გამო ჩვენ აქ ვიმყოფებით, რადგანაც საკუთარ, მშობლიურ მიწაზე ისლამის ქადაგება არ შეგვიძლია და იქ ცხოვრება აუტანელია. მმართველთა შორის შენ ამოგირჩიეთ, ჩვენ იმედი გვაქვს, რომ არ დაგვჩაგრავენ.*** *(აჰმედი, I, 202, 203, V, 290-291; ჰეისემი, VI, 25-37; იბნი ჰიშამი, I, 358-359).*

ეთიოპიაში გადასახლებულთაგან ზოგიერთმა მუსლიმმა ჰეიბერთან გამარჯვების შემდეგ, ზღვა გადასცურა და შუამავალთან ﷺ დაბრუნება შეძლო. ამ მუჰაჯირთა შორის ესმა ბინთ უმეისა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* იყო. ამ დროს ჰაფსას მამა ომარი სავანეში შევიდა. ის დაინტერესდა და თავის ქალიშვილს ჰკითხა, ვინ იყო ეს მუსლიმი ქალი და როდესაც პასუხი გაიგონა, ხუმრობანარევი ღიმილით უთხრა:

- ეს ის ქალია, რომელმაც ეთიოპიიდან საზღვაო მოგზაურობაში მიიღო მონაწილეობა?

თქვენ არ იცით, რომ ჰიჯრეთში თქვენზე ადრე წავედი და ამიტომ შუმავალთან ახლოს ყოფნის თქვენზე მეტი უფლება მაქვს?

ესმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ამ სიტყვებმა შეაძრწუნა.

- ომარ, ვფიცავ უზენაესს, შენ არასწორად ფიქრობ. თქვენ ალლაჰის შუამავალთან ﷺ ახლოს იყავით და ის კვებავდა მათ, ვინც მშიერი იყო, ასწავლიდა მათ, ვინც უმეცარი იყო. მაგრამ ჩვენ შორს, ეთიოპიაში, ალლაჰისა და მისი შუამავლისთვის ურწმუნოებსა და უცხო ადამიანებს შორის როგორც დევნილები, ისე ვიმყოფებოდით და ვცხოვრობდით. ჩვენ იქ აბუჩად გვიგდებდნენ და გვაშინებდნენ. გაზვიადების გარეშე შუამავალს ﷺ თქვენი სიტყვების შესახებ სანამ არ მოუყვები, ვფიცავ გამჩენს, მანამ არც ვჭამ და არც ვსვამ.

მალე შუამავალს ﷺ ძვირფასმა ესმამ ომარის *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ნათქვამი პირწმინდად მოუყვა. მან მოუსმინა და ასეთი სიტყვები წარმოსთქვა:

- ჩემს წინაშე მისი სტატუსი შენზე მაღლა არ დგას. მას და მის მეგობრებს მხოლოდ ერთი ჰიჯრა აქვთ შესრულებული, ხოლო თქვენ, გემით მოგზაურნო—ორი.

ღვთისმოსავი ესმა (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* შემდეგს მოგვითხრობს: „ებუ მუსა ელ-ეშარი და სხვა კეთილშობილი თანამიმდევრები რომელთა ერთად ეთიოპიიდან ზღვა გადმოვცურეთ, ხშირად ჩემთან მოდიოდნენ, შუამავალსა და ჩემს შორის გამართულ დიალოგის ხელმეორედ მოყოლას




მთხოვდნენ. მათთვის ამაზე მეტი სასიხარულო არაფერი იყო, ვიდრე კაცობრიობის სიამაყის ეს სიტყვები, ხოლო ებუ მუსა ყოველი მოყოლისას აღუწერელ სიხარულს განიცდიდა. *(ბუჰარი, „მეღაზი„, 36 მუსლიმ ფედაილუ ს-საჰაბე 169).*









# ბედნიერების ეპოქაში პატივისცემით შესრულებული ღვთისმსახურება

## *ბედნიერების ეპოქაში პატივისცემით შესრულებული ღვთისმსახურება*

### *განბანვის შუქი*

ალლაჰის წმინდა შუმავლის ﷺ მიმდევრები ღვთისმსახურებას ისე აღიქვამდნენ, როგორც უზენაეს ალლაჰთან დაახლოებისა და საუბრის ძვირფას შესაძლებლობას ამიტომ მათი სულები ბედნიერებითა და სიმშვიდით ივსებოდა. თაყვანისცემის შესრულებას თანამიმდევრები საპატივცემულოდ თვლიდნენ და ამ საჩუქრისთვის უზენაეს ალლაჰს ემადლიერებოდნენ. ისინი ცდილობდნენ რიტუალური სისუფთავის შესაბამისად მუდმივად განბანილ მდგომარეობაში ყოფილიყვნენ.

ერთხელ, დილით, ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბილალი (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* თავისთან იხმო და უთხრა:

- ბილალ! „თუ იცი ჩემზე ადრე სამოთხეში რომელი ქმედებების შესრულების გამო უნდა შეხვიდე“? ყოველ ღამეს სიზმარში ვხე-





დავ, როგორ შევდივარ სამოთხეში და ჩემს წინ მუდამ შენი ნაბიჯების ხმა მესმის.

- ალლაჰის შუამავალო! ეზანის კითხვის შემდეგ ყოველთვის ორ მუხლ ნამზს ვასრულებ. თუ განბანვას დავარღვევ, მაშინ კვლავ ვაახლებ მას, შემდეგ იმის შესახებ ვფიქრობ, რომ შემიძლია განმეორებით ნამაზის ორი მუხლის შესრულება და ასეა ყოველი განბანვის შემდეგ.

- აი, ზუსტად ამ ორი ქმედების გამო!-შესძახა შუამავალმა ﷺ. *(თირმიზი, „მენქიბი", 17/3689; აჰმედი,V, 354).*

ებუ გუთაიფ ელ-ხუზალი (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მოგვითხრობს: „აბდულლაჰ ბინ ომარს მეჩეთში ვუსმენდი. როდესაც შუადღის ნამაზის დრო მოვიდა, ის წამოდგა, განიბანა და ნამაზი შეასრულა, ხოლო შემდეგ კვლავ თავის ადგილას დაბრუნდა. როდესაც მესამე ნამაზის დრო დადგა, მიუხედავად იმისა, რომ მას განბანვა არ მოუშლია, კვლავ ადგა, განიბანა და ნამაზის შესასრულებლად დადგა. საღამოს ნამაზის წინ მან კვლავ განაახლა განბანვა, ილოცა და კვლავ თავის ადგილზე დაბრუნდა. მე მას კითხვით მივმართე:

- დაე, უზენაესმა ალლაჰმა წმინდანად გაქციოს! ყოველი ნამაზის წინ განბანვის შესრულება ფარძია თუ სუნნეთი?





- შენ რა, მყარაულობდი და თვალყურს მადევნებდი? - უპასუხა მან შემხვედრი კითხვით.

თანხმობის ნიშნად თავი დავუქნიე და აბდულლაჰ ბინ ომარმა (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ამიხსნა:

- არა ეს ფარძი არ არის. დილის ნამაზის წინ მე ვაკეთებ განბანვას და თუ არ დავარღვევ რიტუალურ სისუფთავეს ყველა ნამაზის შესრულება შემიძლია, მაგრამ გამიგონია, როგორ ამბობდა შუამავალი ﷺ, თუ ვიღაც განბანვის გარდა დამატებით სხვა რელიგიურ ქმედებებსაც შეასრულებს, მაშინ ამ მუსლიმს ათი სიმშვენიერე, სილამაზე მიეცემა. ვეცდები, რომ ზუსტად ასეთი თვისებები შევიძინო. *(იბნ მაჯე, „თაჰარათი„, 73).*

კეთილშობილი თანამიმდევრები განბანვას ყველა წვრილმანის დაცვით ასრულებდნენ და ყოველი მოძრაობისას ყურადღებით იყვნენ. თაბიინი ებუ ჰაზამი ხედავდა, ებუ ჰურეირე როგორ იბანდა ხელებს მხრებსა და იღლიებს. ებუ ჰაზამს (*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* გაუკვირდა:

- ებუ ჰურეირე, ეს რა განბანვაა?

- ბანი ფარრუჰ! თქვენ აქ იყავით? რომ მცოდნოდა შენ აქ იყავი, მე ასეთი სახით განბანვას არ შევასრულებდი. მე გამიგონია, რო-





გორ ამბობდა კაცობრიობის სიამაყე ﷺ: „განკითხვის დღეს მორწმუნის სხეულზე შუქი იმ ადგილამდე მიაღწევს, სადამდეც განბანვის დროს წყალი აღწევდა“. *(მუსლიმი, თაჰარათი,40).*

ერთხელ, მუჰამმედ შუამავალი ﷺ თავისი თანამოაზრეების საფლავების მოსანახულებლად წავიდა.

- დაე, მშვიდობა გქონდეთ თქვენ! მუდმივი სამფლობელოს ბინადარნო! დადგება დღე და მეც თქვენთან მოვალ. როგორ მომენატრა ჩემი ძმები.

თანმხლებმა კეთილშობილმა თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

- ნუთუ ჩვენ თქვენთვის ძმები არა ვართ?

- თქვენ ჩემი თანამიმდევარნი ხართ- აუხსნა შუამავალმა ﷺ. ძმები კი- ეს ის ხალხია, ვინც ჯერ კიდევ არ დაბადებულა.

- ალლაჰის შუამავალო! როგორ გამოიცნობთ მათ, ვინც თქვენი უმმეთიდან იქნება?

- წარმოიდგინეთ, რომ ადამიანს ცხენი ჰყავს, რომელსაც შუბლი და ფეხები თეთრი აქვს. ნუთუ პატრონი ასეთ ცხენს, შავ ცხენთა ჯოგში ვერ გამოიცნობს?

კეთილშობილმა თანამიმდევრებმა თავიანთი მასწავლებლის სიმართლე აღიარეს და ალლაჰის შუამავალმა ﷺ გააგრძელა:





- ასე, რომ ჩვენი ძმების ხელ-ფეხი შუქით იქნება გასხივოსნებული, იმიტომ რომ ისინი განბანვას ასრულებდნენ. საკუთარ მდინარესთან ადრიანად მივალ და დაველოდები, რომ მათ სარჩო მივაწოდო. ყურადღებით იყავით! ანგელოზები ზოგიერთებს გამოაძევებენ, იმის მსგავსად, როგორც სხვის აქლემს ჯოგიდან აძევებენ. მე ამ ხალხს დავუძახებ, მაგრამ წესრიგის დამცველები შემახსენებენ, რომ ისინი ჩემს გზას, სუნნეთს არ მიჰყვებოდნენ და სხვა გზაზე გადაუხვიეს. გავიგონებ ამ სიტყვებს, მათ მეც ვუბრძანებ მოშორდნენ და იქაურობას გაეცალონ. *(მუსლიმი, „თაჰარათი",39 ფედაილ, 26; ნესაი, თაჰარათ6, 110/150; იბნ მაჯაჰ, ზუჰდ, 36; მუვატტაა, თაჰარაჰ, 28; აჰმედ, II, 300, 408).*

## ნამაზი მათი თვალის ჩინი

მუჰამმედ შუამავლის ﷺ თანამიმდევარნი ნამაზს ასრულებდნენ და უზენაესთან მიახლოების მღელვარებას განიცდიდნენ. ნამაზს ისე ასრულებდნენ თითქოსდა ცხოვრებაში უკანასკნელად ლოცულობდნენ. *(იბნ მაჯე, „ზუჰდი",15; აჰმედი,V, 412, ).*

საიდ ებუ ვაყყასი მოგვითხრობს: „ამ ქვეყნიდან ერთი ძმა მეორეზე ორმოცი დღით ადრე წავიდა. პირველად გარდაცვლილი ძმისა და საერთოდ ადამიანთა ღირსების შე-





სახებ ხალხმა ლაპარაკი დაიწყო. ეს საუბარი შუამავალს ﷺ ესმოდა და დაინტერესდა:

- ნუთუ მეორე ძმა მუსლიმი არ იყო.

- ხალხმა უპასუხა: „დიახ, შუამავალმა ცოტა ხნის უკან მეორე გარდაცვლილი ძმის შესახებ ასე თქვა:

*- ცნობილია, თუ არა თქვენთვის, რომ ამ ორმოცი დღის განმავლობაში შესრულებულმა ლოცვებმა მისი სულიერი დონე აამაღლა? ნამაზი უხვწყლიან სუფთა მდინარეს ჰგავს, რომელშიც ადამიანი დღეში ხუთჯერ დასაბანად შედის. თქვენ კი ამის შემდეგ ფიქრობთ, რომ მის სხეულზე ჭუჭყი დარჩება? თქვენ ვერ გაიგებთ მათ მიერ შესრულებულმა ლოცვებმა სამოთხის რომელ სართულამდე აამაღლა! (მუვათთა „ქასრუ-ს-სალიათი“,91).*

ერთხელ, ებუ ტალჰამ(*ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ბაღში ლოცვას ასრულებდა. უცებ მან ჩიტი შენიშნა, რომელიც ხეებს აქეთ-იქით აწყდებოდა. იგი თვალყურს დიდხანს ადევნებდა, შემდეგ გონს მოეგო და ლოცვას მიუბრუნდა. მაგრამ დაავიწყდა რამდენი მუხლი ილოცა: „საკუთარი ქონება ჩემთვის გონების გაფანტვის მიზეზი გახდა, მან თავდავიწყების მდგომარება დამირღვია“. ის შუამავალთან ﷺ მივიდა, მომხდარის შესახებ მოუთხრო და მოინანია: „ო, ალლაჰის შუამავალო! დაე, ჩემი ქონება ალლაჰისთვის





გაღებული მოწყალება იყოს. ამით თქვენი, შეხედულებისამებრ, ისარგებლეთ: „გაეცით ვისთვისაც გსურთ!“ *(მუვათთა „სელათი“, 69).*

წმინდა ომარი ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი, თავის მოადგილეებს წერდა: **„ჩემთვის ყველაზე მნიშვნელოვანი საქმე ნამაზია. ის, ვინც მას ყველა წესების დაცვით შეასრულებს, თავის რელიგიას აუცილებლად დაიცავს. ის, ვინც ნამაზს მიატოვებს, მაშინ ის ალლაჰის სხვა ბრძანებებსაც არაკეთილსინდისიერად შეასრულებს“**. *(მუვათთა, „ვუქუთუს„-სელათი, 6)*

მისვარ ბინ მაჰრამმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* გაიგო, რომ ომარ ბინ ჰათთაბი დაჭრილი იყო და მის მოსანახულებლად წავიდა. მან უგონოდ მწოლიარე თავისი მეგობარი დაინახა და იქ დამსწრეთაგან მისი ჯანმრთელობის ამბავი გაიგო. ავადმყოფის მდგომარეობა სავალალო იყო და მისვარ ბინ მაჰრამმა თქვა: „მას სალოცავად მოუწოდეთ. მას თქვენ ვერაფრით გააღვიძებთ, გარდა სალოცავად მოწოდებისა“. ამის შემდეგ ომარ ბინ ჰატტაბი ფეხზე წამოდგა და წარმოთქვა: **„დიახ, ჭეშმარიტად ისლამის წილ-ხვედრი წართმეული აქვს მას, ვინც ნამაზის შესრულებას თავი დაანება“.** *(ჰაისამი, I, 295; მუვათთა, „თაჰარათი“, 51; იბნ-ი-სადად, III, 35 ).*





ღვთისმოსავი ალი თავის ქვეშევრდომებს არიგებდა: **„ყველაფერი დამოკიდებულია, იმაზე თუ როგორ ასრულებთ ნამაზს.“**

ერთხელ, ალი იბნ აბდურრაჰმანი და სხვა თანამიმდევრები ენეს ბინ მალიქთან *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* წავიდნენ. თანამიმდევრებმა ის შუადღის ნამაზის შესრულების მდგომარეობაში იხილეს და დაინტერესდნენ, რატომ დაიწყო მან ლოცვა მაშინ, როცა წინ ჯერ კიდევ ამდენი დრო ჰქონდა. მან თავისი მოქმედება შუამავლის ﷺ დარიგებით ახსნა: „შემდგომისათვის დატოვებული ნამაზი ორპირებისაა! ეს მათი ლოცვაა, ვის გულებშიც ორპირობის მარცვალია. ისინი ზიან და ელოდებიან, ხოლო როგორც მზე ჩასვლას დაიწყებს და ეშმაკის ორ რქას შორის გაივლის, მხოლოდ მაშინ წამოდგებიან და ლოცვას სწრაფად დაიწყებენ. ისინი იმ ჩიტის მსგავსნი არიან , რომელიც ჩქარობს ყველაფერი აკენკოს, რაც კი მის წინ არის და ამიტომ უზენაესს თავის ნამაზში ძალიან ცოტანი გაიხსენებენ“. *(მუვათთა, ყურანი-ქერიმი“,46; მუსლიმი, „მესაჯიდი,“ 195).*

შუამავლის ﷺ რჩევებსა და დარიგებებს თანამიმდევრები დიდი ყურადღებით ეპყრობოდნენ. ნამაზის შესრულებისას ისინი ცდილობდნენ, ყველა რუქუღი სრულყოფილად შეესრულებინათ, ყიამის დროს სწორად და-





მდგარიყვნენ და სეჯდე გაეკეთებინათ. ერთხელ, ჰუზეიფე *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მეჩეთში შევიდა და მლოცველი ადამიანი დაინახა, რომელიც რუქუღსა და სეჯდეს ბოლომდე არ აკეთებდა. მას შემდეგ როგორც კი მამაკაცმა ლოცვა დაამთავრა, ის მასთან მივიდა და ჰკითხა:

- რამდენი წელია, რაც ნამაზს ამ სახით ასრულებ?

- ორმოცი,-უპასუხა მან.

- მაშინ შენ ორმოცი წელია, ნამაზი არ შეგისრულებია. თუ შენ სიკვდილამდე ასეთი ფორმით გააგრძელებ ნამაზის შესრულებას, მაშინ მოკვდები ადამიანად, რომელმაც მუჰამმედ შუამავლის ﷺ თვისებები არ აღიქვა და საკუთარ თავზე არ მიიღო.

ჰუზაიფამ მამაკაცს ნამაზის სწორად შესრულება ასწავლა და ხაზგასმით აღნიშნა:

- ადამიანს ნამაზის თავისუფლად შესრულება შეუძლია, მაგრამ ერთი პირობით, რომ რუქუღსა და სეჯდეს ყოველგვარი შეცდომების გარეშე და ყველაზე სრულყოფილი სახით გააკეთებს. *(აჰმედი,V,384; ბუჰარი, „ეზანი“ 119,132, „სალიათი“,26).*

კეთილდღეობის ეპოქის მუსლიმები ნათესაურ კავშირებს, მეგობრობასა და რწმენით ძმობას (რომლებიც ქედმაღლობის საგანი, სიამაყის გამოვლინებისა და ხშირად შიდა





ომების დაწყების საბაბიც კი იყო) უპირატესობას ანიჭებდნენ. შემდეგ კი მათ მთელ საზოგადოებას უჩვენეს მაგალითი, თუ როგორ შეიძლება ერთად ცხოვრება კონფლიქტების გარეშე, სიმშვიდითა და ნეტარებით. ყოველდღიურ ცხოვრებაში ამ ერთობის აშკარა გამოვლინებაა ნამაზი, რომელსაც მუსლიმები ჯამაათით (ჯგუფურად) ასრულებენ.

მუჰამმედ შუამავლი ﷺ თავისი ჯამაათის საქმიანობით კარგად ინფორმირებული იყო. ჯერ კიდევ იმამობის დროს, როდესაც მისი თანმიმდევრებიდან რომელიმე ნამაზზე არ მოდიოდა, მას მაშინვე მოიკითხავდა. იგი შეკრებილთ კითხვით მიმართავდა: „სად არის თქვენი ამხანაგი?" თუ რომელიმე მათგანი ავად იყო, მაშინ იმამი ნამაზის შესრულების შემდეგ მის მოსანახულებლად მიდიოდა. შუამავლი ﷺ ცდილობდა, ადამიანებს პრობლემების გადაწყვეტაში დახმარებოდა, ამიტომ ის მათთან სახლში ხშირად მიდიოდა. ის თავის უმმეთს ნამაზის ჯამაათით შესასრულებლად მოუწოდებდა: *„თუ ხედავთ, რომ ერთმა ადამიანმა მეჩეთში მუდმივად მისვლა თავის ჩვეულებად აქცია, მაშინ დაუდასტურეთ, რომ იგი მორწმუნეა". უ ზენაესი ალლაჰი ბრძანებს: „გამჩენის მეჩეთში ყოველთვის მხოლოდ მისი მორწმუნეები მოდიან (იბნ მაჯა, „მესჯიდი", 19).*





წმინდა ყურანში ნათქვამია: ***„მხოლოდ ის ააგებს ალლაჰის სამლოცველოებს, ვინც ირწმუნა ალლაჰი, დღე უკანასკნელი და აღავლინა ლოცვა, გაიღო ზექათი და არ აქვს შიში, გარდა ალლაჰისა. ეგების ჭეშმარიტ გზაზე მავალნი იყვნენ ეგენი!“*** *(სურა „თევბე“, 9/18).*

აბდულლაჰ ბინ მესუდი ამბობდა: „მე არმინახავს არცერთი ადამიანი, ვინც ნამაზის ჯამაათით შესრულებას თავს არიდებდეს, გარდა ფარისევლისა, რომელიც ცნობილია თავისი ორპირობით. ვფიცავ ალლაჰს, ავადმყოფი ადამიანიც კი, რომელიც ერთ ნაბიჯს ძლივს დგამს, ორი ერთმორწმუნის დახმარებით მეჩეთში მოდის, დგება მწკრივში და ნამაზს ჯამაათით ასრულებს. *(მუსლიმი, „მესჯიდი, 256-257).*

მუჰამმედ შუამავლის ﷺ დროს ორი მუსლიმანი ცხოვრობდა. ერთ-ერთი მათგანი ვაჭარი იყო, ხოლო მეორე -მჭედელი. როდესაც ვაჭრის ჯიხურამდე ეზნის ხმა მოაღწევდა, ის მაშინვე სასწორს გვერდზე გადადებდა და სასწრაფოდ შუამავლის ﷺ მეჩეთში მიდიოდა. თუ მჭდელი გაიგონებდა ლოცვისადმი მოწოდებას, მაშინ ის ჩაქუჩს, გაცხელებულ რკინას ქურაში ტოვებდა და ჯამაათთან ერთად ნამაზის შესასრულებლად მიიჩქაროდა. ამ ადამიანებისა და მათი მსგავსის განსადიდებლად უზენაესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი



გარდმოავლინა: ***„ კაცთ, რომელთაც ვაჭრობა და ყიდვა-გაყიდვა ვერ მოსწყვეტს ალლაჰის ხსენებას, ლოცვის აღვლენას და ზექათის გაღებას, მათ ეშინიათ დღის, როცა შეძრწუნდება გულნი და თვალნი.“*** *(სურა „ნური“, 24/37) („ქურთუბი, XII, 184).*

ერთხელ, იბნ მესუდი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ბაზარში მივიდა და მუსლიმები დაინახა, რომლებმაც გაიგონეს თუ არა ეზანის ხმა, თავიანთი ნივთები დატოვეს და მეჩეთში გაიქცნენ. მან ასე წარმოთქვა: აი ის ადამიანები, რომლებსაც უზენაესი ალლაჰი სურა „ნურის“ 37 აიათში აქებდა *(ჰაისამი,VII, 83).*

## *ისინი დიდი აღფრთოვანებით ზექათს გასცემდნენ*

მუჰამმედ შუამავლის ﷺ თანამედროვენი და ბედნიერი ეპოქის მუსლიმები ზექათს უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდნენ. უზენაესი წიგნის ბევრ აიათში ნაბრძანებია ზექათის გაცემის პარალელურად ნამაზის შესრულების აუცილებლობა. იცოდნენ რა ამის შესახებ, შუამავლის ﷺ თანამოაზრეები ზექათსა და სადაყას აღფრთოვანებით გასცემდნენ. შუამავლის ﷺ ბიძა აბბასს *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* კეთილი საქმეების

შესრულებისათვის დროის დაკარგვა არ სურდა და ერთხელ, ალლაჰის წმინდა შუამავალს ﷺ ჰკითხა: „შეიძლება თუ არა გავცე ზექათი იმ მომენტიდან, როდესაც გასულ წელს უზენაესის ეს ბრძანება შევასრულე, ერთი წელიც არ გასულა,?“ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ნება დართო დროზე ადრე გაეცა ზექათი. *(ებუ დავუდი, „ზექათი“, 22/1624).*

კაცობრიობის სიამაყის ﷺ ერთ-ერთი ნათესავი ქალი თავის ქალიშვილთან ერთად მის მოსანახულებლად მივიდა. გოგონას ხელზე ოქროს ორი დიდი სამაჯური ეკეთა. მან ნათესავ ქალს მიმართა:

- გასცემთ თუ არა ამ ოქროსათვის ზექათს?

- არა.

- როგორ მოგეწონებათ თუ თქვენს ხელებზე განკითხვის დღეს ძვირფას ლითონის მაგივრად ცეცხლანთებული სამაჯური გექნებათ გაკეთებული?

ქალმა, გაიგონა რა ეს, ოქროს სამაჯურები ქალიშვილს მოხსნა და შუამავალს ﷺ შემდეგი სიტყვებით გადასცა: „ამიერიდან ეს ძვირფასეულობა ალლაჰსა და მის შუამავალს ეკუთვნის. ისარგებლეთ ისე, როგორც საჭიროდ ჩათვლით“ *(ებუ დავუდი, „ზექათი“, 4/1563).*





ბენი თუჯიბის ტომიდან ოცდათი კაცი შუამავალთან ﷺ მივიდა და ზექათისთვის განკუთვნილი ქონება თან მიიტანა. უზენაესის ბრძანებისადმი ასეთი ყურადღებიანი დამოკიდებულება შუამავალს ﷺ ძალიან მოეწონა. ის მათ მიესალმა და ბილალ ჰაბეშს უბრძანა ყველაზე საუკეთესო შეხვედრა მოეწყო.

- ალლაჰის შუამავალო! ჩვენ განძი მოვიტანეთ, რომელიც წესის მიხედვით ალლაჰს ეკუთვნის.

- უკან წაიღეთ და თქვენი ტომის ღარიბებს გაეცით-უპასუხა მან.

- ალლაჰის შუამავალო, მაგრამ ჩვენ მოგიტანეთ ის, რაც ყველა გაჭირვებულზე გაცემის შემდეგ დარჩა.

ახლოს მყოფმა ებუ ბექირმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* შეჰყვირა:

- ალლაჰის შუამავალო, არაბთა შორის არ არის ისეთი, როგორიც თუჯიბთა ტომია.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა:

- ჭეშმარიტი გზაა უზენაესისაკენ. ვისთვისაც უზენაესი ალლაჰი სიკეთეს ისურვებს, მას რწმენისკენ გზას გაუხსნის.

თუჯიბის ტომის წარმომადგენლებმა შუამავლის ﷺ ყურანისა და სუნნეთის შესახებ შეკითხვები დაუსვეს. ამ კითხვებზე მათ





ზეპირი და წერილობითი პასუხები მიიღეს. ამ ადამიანებმა ალლაჰის შუამავალთან ﷺ რამდენიმე დღე გაატარეს, შედეგ კი მასთან თხოვნით მივიდნენ: „ჩვენ ვჩქარობთ მალე დავბრუნდეთ სახლში და ყველას მოუყვებით იმის შესახებ, რაც შუამავლისაგან გავიგონეთ და დავინახეთ. მოუყვებით აგრეთვე იმის შესახებ, რაც ვისწავლეთ და მან ჩვენს შეკითხვებზე როგორი პასუხები გაგვცა.

როდესაც ისინი გამოსამშვიდობებლად მივიდნენ, შუამავალმა ﷺ ბილლალ ჰაბეშს უთხრა თუჯიბის ტომის წარმომადგენლებისათვის გამზადებული საჩუქრები გადაეცა. კაცობრიობის სიამაყემ სურვილი გამოთქვა, რომ ამ ადამიანებს უფრო მეტი ყურადღებით მოპყრობოდნენ. *(იბნ საადი, I, 323; ყიამ,I II, 650, 651).*

იბნ აბბასი მოგვითხრობს: „ღირსშესანიშნავ დღეს შუამავალი ﷺ მინბერზე ავიდა და მხოლოდ ორი მუხლი ნამაზი შეასრულა. ამის შემდეგ მამაკაცებისთვის ხუთბე წაიკითხა და იმ ადგილას გავიდა, საიდანაც მის ხმას ქალები კარგად გაიგონებდნენ. შუამავალთან ﷺ ერთად მყოფმა ბილალმაც მათ სადაყას მნიშვნელობაზე მოუთხრო. როდესაც ქადაგება დაამთავრეს, ქალებმა ძვირფასი სამაჯურებისა და საყურეების მოხსნა დაიწყეს. ღვთისმოსავ ბილალს თავისი გრძელი პერან-





გის კალთა ისე ეკავა, რომ მუსლიმ ქალებს თავიანთი მორთულობის თავისუფლად ჩაგდება შეძლებოდათ. *(ბუჰარი, „ზექათი“, 21-23).*

იბნ აბბასი ადამიანებს აგრეთვე აფრთხილებდა, თუ ისინი არასერიოზულად მოეკიდებოდნენ ალლაჰის ბრძანებებს, მაშინ მათ დიდი სინანულის განცდა დაეუფლებოდათ: „თუ ვინმეს ეკონომიური შესაძლებლობა ჰაჯობის შესრულების საშუალებას აძლევს, ან კიდევ იმის პირობას, რომ ასეთ დროს ზექათის გაცემა ფარძი ხდება, მაგრამ მიუხედავად ამისა ეს ადამიანი აუცილებელს არ ასრულებს, მაშინ ის სიკვდილის შემდეგ დედამიწაზე დაბრუნების თხოვნას დაიწყებს, რათა ყველაფერი თავიდან დაიწყოს და გამოასწოროს. ამის შემდეგ აბბასმა შემდეგი აიათები წაიკითხა: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მოგაცდინოთ თქვენ თქვენმა ქონებამ და შვილებმა ალლაჰის მოხსენიებისაგან, რამეთუ ვინც იქმს ამას, სწორედ ისინი არიან წაწყმედილნი. და გაიღეთ მოწყალება იქიდან, რაც ჩვენ მოგმადლეთ, ვიდრეღა სიკვდილი გეწეოდეთ თქვენგან რომელიმეს. მაშინ ასე იტყვის: ღმერთო ჩემო! განა არ შეიძლებოდა გადაგევადებინა ჩემთვის მცირე ხნით. ამგვარად, მოწყალებას გავიღებდი და ვიქნებოდი საუკეთესოთაგანი. და არ გადაუვადებს ალლაჰი არავის, როცა დადგება დანიშნული ჟამი. უეჭველად, უწყის ალლაჰ-***





***მა, რასაცა იქმთ!“*** *(სურა „მუნაფიყი“, 63/9-11; თირმიზი, „თეფსირი“, 62/3316).*

კეთილდღეობის ეპოქის ადამიანები უაღრესად ყურადღებიანი იყვნენ: ზექათს ინახავდნენ და თვალყურს ადევნებდნენ, რომ ის აუცილებლად მას მიეღო, ვისაც ამაზე უფლება ჰქონდა.

ერთხელ, ზაფხულის ცხელ დღეს, აჰნაფ ბინ ყაისი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ერაყიდან დელეგაციასთან ერთად კეთილშობილ ომართან *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მივიდა. იგი ზექათისათვის განკუთვნილი აქლემების მოვლით იყო დაკავებული.

- აჰნაფ, გამოიცვალე ტანსაცმელი და მოდი დამეხმარე! ეს აქლემები ზექათისთვისაა გათვალისწინებული: ის ობლებმა, ქვრივებმა, და გაჭირვებულებმა უნდა მიიღონ.

წარმომადგენელთაგან ვიღაცამ ხალიფას მიმართა:

- მორწმუნეთა მბრძანებელო! დაე, უზენაესმა ალლაჰმა გაპატიოთ თქვენ! ნუთუ არ შეიძლებოდა ეს სამუშაო თქვენი მონებიდან რომელიმესთვის დაგევალებინათ?

კეთილო ადამიანო, სად ნახავთ ომარსა და ანჰაფზე უკეთეს მონა-მსახურებს? თუ ომარი დაკავებულია მუსლიმთა საქმეებით, მაშასადამე, ის მუსლიმი მონა-მორჩილია. როგორც მოსამსახურეს მოეთხოვება თავისი





პატრონისადმი გულწრფელი დამოკიდებულება და ყველაფერზე გაფრთხილება, რაც მან ამანათის სახით დაუტოვა, ასევე ჩემთვის საჭირო იქნება ყველაფრისადმი ყურადღებიანი დამოკიდებულება, რაც მე ხალხმა მომანდეს! *(ალი ელ-მუთთაყი, V, 761/14307).*

კეთილდღეობის ხანის მუსლიმებმა სადაყის შესახებ იცოდნენ, რომ ეს წყალობა ბევრ ხიფათსა და უბედურებებისაგან დაცვის ბარიერი იყო. უფრო მეტიც, სადაყა მუსლიმს ალლაჰისადმი სიყვარულის განმტკიცებაში ეხმარება. ალლაჰი გვიბრძანებს: „ინფაყი შეასრულეთ!“ (ინფაყი-ცნებაა, რომელიც ზექათს, ყველა მატერიალურ და სულიერ სიმდიდრეს აერთიანებს, რომელთა გაცემაც ადამიანს უზენაესისათვის ნებაყოფილებით სურს ან შეუძლია). ***„გაიღეთ ალლაჰის გზაზე, და თავი არ ჩაიგდოთ საფთხეში თქვენივე ხელით, და სიკეთე აკეთეთ. უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმყოფელები.“*** *(სურა „ბაყარა“, 2/195).*

თანამიმდევართაგან ერთ- ერთი ქალი უმმუ ბუჯაიდი შუამავალთან ﷺ მივიდა და სთხოვა:

- ალლაჰის შუამავალო, უზენაესის წყალობა არ მოგაკლდეთ თქვენ! ზოგჯერ როდესაც გაჭირვებული ხალხი ჩემს კარებთან





მოდის, მე ვერაფერს ვპოულობ მათთვის გასაცემად.

თუ შენ საკუთარ სახლში ვერ მონახავ რამეს, გარდა ცხვრის დამწვარი ფლოქვისა (ე, ი. რაიმე ფასეულ ნივთს), ის მაინც გაეცი! ნუ გაგზავნით მას ცარიელი ხელებით *(ებუ დავუდი, „ზექათი, 33/1667; თირმიზი „ზექათი“, 29/665; ნასაი, „ზექათი“, 70/2566; აჰმედი, VI, 383).*

თუ მორწმუნეს არ შეუძლია მატერიალურად დახმარება, მაშინ მთხოვნელი კეთილი სიტყვებით გაისტუმროს. მორალური მხარდაჭერისათვის რაიმე სასიკეთო სიტყვების თქმა მაინც საჭიროა, ვინაიდან უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს: „თუნდაც კეთილი, ლამაზი და ფაქიზი სიტყვები წარმოსთქვი, რომელიც ადამიანს დამშვიდების საშუალებას მისცემს“.

ებუ მესუდ ელ-ენსარი ინფაყის ბარაქის შესახებ შემდეგს ამბობდა: „როდესაც ალლაჰის შუამავალმა ﷺ ჩვენ ალლაჰისთვის გაცემა გვიბრძანა, ერთ-ერთი ჩვენგანი ბაზარში მიდიოდა, მტვირთავად მუშაობდა, ხოლო აღებულ ფულს კი ღარიბებს უნაწილებდა. დღეს კი მათ, ვინც ასე მოიქცა, უკვე ასი ათასი დინარი გააჩნია. მათ ალლაჰმა სიმდიდრე აჩუქა“ *(ბუჰარი, „ზექათი“, 10).*

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: *„იმ მომენტამდე, როდესაც საბოლოო გადაწყვე-*





*ტილება იქნება გამოტანილი, თითოეული ადამიანი საკუთარი წყალობის მფარველობის ქვეშ იმყოფება“.* ამ ჰადისის გადმომცემი ებულ ხაირი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ეცდებოდა სადაყა დღეში, თუნდაც ერთხელ, გაეცა. თუ გინდ ეს მოწყალება პურის პატარა ნაჭერი, ერთი თავი ხახვი ან კიდევ რაღაც უმნიშვნელო ყოფილიყო. *(აჰმედი,IV, 147-8; ჰაისამი, III, 110).*

წმინდა ომარი მოგვითხრობს: „შუამავალმა ﷺ სადაყის გაცემა ბრძანა. იმ დროისათვის მე საკმარისად ვიყავი უზრუნველყოფილი და გადავწყვიტე: „თუ ოდესმე შევძლებ ებუ ბექირს გაუსწრო, ეს მხოლოდ დღეს შეიძლება“. ამ განზრახვით შუამავალთან ﷺ წავედი და ჩემი ქონების ნახევარი მივუტანე. იგი დაინტერესდა:

- რა დაუტოვე შენს ოჯახს?

- ზუსტად იმდენი, რამდენიც მოვიტანე.

კეთილშობილმა ებუ ბექირმა კი მთელი თავისი ქონება მოიტანა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას ჰკითხა:

- ებუ ბექირ, რა დაუტოვე შენ ბავშვებს?

- მე მათ ალლაჰი და მისი შუამავალი დავუტოვე.

ზუსტად იმ მომენტში საკუთარ თავს ვუთხარი: „ალლაჰი ხედავს, არც ერთი კეთილი





საქმით მისი გასწრება არ შემიძლია“ (თირმიზი, „მენაქიბი“, 16/3675).

შუამავლის თანამედროვეებმა გულმოწყალებისა და ურთიერთდახმარებისაკენ სწრაფვა შეიგრძნეს და უკლებლივ ყველა ცდილობდა ამ კეთილ საქმიანობაში მონაწილეობა მიეღო: ესენი იყვნენ ღარიბები, მდიდრები, ავადმყოფები და ჯანმრთელები. ერთხელ, კეთილშობილ ოსმანთან ერთი ღარიბი მივიდა და უთხრა:

- თქვენ, მდიდრებო, ყველა კეთილი საქმე თქვენთვის დაიტოვეთ! თქვენ ქონება გაქვთ, ამიტომ სადაყას გასცემთ, მონებს ათავისუფლებთ ჰაჯობაზე მიდიხართ და ყველა მიზნისათვის მსხვერპლს იღებთ.

- შენ მართლაც გშურს ჩვენი? შენ ნამდვილად თვლი ჩვენ ხვედრს უფრო მოგებულთა შორის? – გაუკვირდა ოსმანს.

- ვფიცავ უზენაესს! მისი ერთი დირჰემი, ვინც გაჭირვებულია და მეორე ადამიანისათვის მსხვერპლად იღებს, უდიდეს სიმდიდრეზე უფრო მეტი სიკეთეა, რომელსაც უზრუნველყოფილი მუსლიმი ადამიანი ღარიბებს გასცემს. *(ბეიჰაქი, „შუაბი“, III, 251; ალი ელ- მუთთაყი ,VI, 612/17098).*





## *მათ მიხვდნენ, რომ მარხვის მსგავსი არაფერი არის*

ებუ უმამემ *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ერთხელ, ალლაჰის შუამავალს ﷺ საუბრისას ასე მიმართა:

- ისეთი ქმედების შესრულება შემომთავაზე, რომლისთვისაც შუამავალი დამაჯილდოვებს.

- *მე შენ მარხვის დაცვას გირჩევ. იმიტომ რომ მისი მსგავსი არაფერი არის! (ნესაი, „სიამი“, 43).*

უჰუდის ბრძოლის წინ ღვთისმოსავი ჰამზა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მარხვას იცავდა, ის ფიქრობდა, თუ შეჰიდი გახდებოდა, უზენაესის წინაშე ასე უფრო უკეთესად წარსდგებოდა.

ენეს ბინ მალიქი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მოგვითხრობს: „შუამავლის ﷺ დროს ძალა რომ არ დაეკარგა მამაჩემი ებუ ტალჰა დამატებით მარხვას არ ასრულებდა, მაგრამ შუამავლის ﷺ გარდაცვალების შემდეგ ის ყოველდღიურად მარხულობდა. რამაზანსა და ყურბნის დღესასწაულები გამონაკლისს შეადგენდა *(ბუჰარი, „ჯიჰადი“, 29).*





ბრძოლის ველზე ებუ ტალჰამ *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* ყველაზე გამბედავი მებრძოლის სახელი გაითქვა. ბრძოლაში რომ ძლიერი ყოფილიყო, ის საკუთარ თავს საჭმლის რაციონით არ ზღუდავდა. მაგრამ მოგვიანებით თავისი დროის უმეტეს ნაწილს მარხვის დაცვაში ატარებდა. მოგვითხრობენ, რომ შუამავლის ﷺ გარდაცვალების შემდეგ მან ოცდაოთხი წელი იცოცხლა. როგორც ღვთისმოსავი ენესი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* გვამცნობს: „ებუ ტალჰამ სიცოცხლის დასასრულის მოახლოებისას ყურანის აიათები წაიკითხა: ***„წადით, როგორც ქვეითი და როგორც ამხედრებული, და იბრძოლეთ ალლაჰის გზაზე თქვენი ქონებითა და თქვენი სულით. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!“.*** *(სურა „თევბე“, 9/41).*

ამის შემდეგ მან სთხოვა: „მოხუცი იქნება თუ ახალგაზრდა, ყველა ჩვენგანს უზენაესი ალლაჰი სრულ მზადყოფნას გვიბრძანებს. ჩემი სამხედრო აღჭურვილობა მოამზადეთ!“ ბავშვები შეეპასუხნენ: „მამა ბრძოლაში შენს მაგივრად წავალთ.“ მაგრამ მან უარი თქვა და ერთ-ერთ საზღვაო ლაშქრობაში მონაწილეობა მიიღო, სადაც ის დაიღუპა. მაგრამ ებუ ტალჰას ცხედარი მიწას მხოლოდ შვიდი დღის შემდეგ მიაბარეს. ყველა განცვიფრდა,





რომ მის დალოცვილ სხეულს სუნი არ ასდიოდა და არანაირი ცვლილება განეცადა. *(იბნ ჰაჯერი, „ფათხულ ბარი“, „ჯიჰადი“, 29).*

ერთ-ერთი ლაშქრობისას ებუ ბურდე *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* და იეზიდ ბინ ები ქებშა დამეგობრდნენ. იეზიდი მარხვას უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა და ამჯერადაც მარხული იყო. ებუ ბურდამ ამხანაგს უთხრა:

- მე მსმენია, რომ ჩემი მამის ებუ მუსასთვის შუამავალს ﷺ არა ერთხელ, უთქვამს: *„თუ ალლაჰის მონა-მსახური ავადაა ან ლაშქრობაში იმყოფება, მაშინ მას იგივე მადლი დაეწერება, რომელსაც ის ჩვეულებრივად ღვთისმსახურების შესრულებისას იღებდა, სამხედრო მოქმედებებში არ მონაწილეობდა და მოცემულ მომენტში ჯანმრთელად იმყოფება.* *(ბუჰარი, „ჯიჰადი“, 134).*

რამაზნის თვეში უზენაესი შუამავლის ﷺ თანამედროვენი უდიდესი აღფრთოვანებით მარხვას იცავდნენ. მორწმუნეები ცდილობდნენ, რომ მათ ბავშვებსაც ამ სულიერი ატმოსფეროს აღქმა შეძლებოდათ. ეს ტრადიცია შუამავლის ﷺ შემდეგაც გრძელდებოდა. ცნობილია, ომარის *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* სიტყვები, როდესაც თავისი ხალიფობის დროს რამაზნის თვეში მთვრა-





ლი ადამიანი დაინახა და უთხრა: „როგორ არ გრცხვენია! ჩვენი, ბავშვებიც კი მარხული არიან“. *(ბუჰარი, „სავმი„, 47).*

ებუ დერდამ *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)*, რომელიც იმის შესახებ საუბრობდა, თუ როგორ მნიშვნელობას ანიჭებდა მარხვას, შენიშნა: „ამქვეყნად სიცოცხლეს მე არ ვისურვებდი, თუ ეს სამი გზავნილი არ იქნებოდა: სეჯდე, უზენაესისადმი დღისით, ღამით ღვთისმსახურება და ამ სახით მუდმივი ცხოვრებისთვის მზადება; ყველაზე ცხელ დღეებში მარხვის დაცვა და წყურვილის მოთმენა; იმ საზოგადოებაში ყოფნა, ვინც ლაპარაკის დროს ყველაზე საუკეთესო სიტყვებს ირჩევს, იმისდა მსგავსად, როგორც ხეხილის დიდი რაოდენობიდან ყველაზე მწიფე ნაყოფს ირჩევენ“. *(მუნავი, „ფაზულ ყადირი“, II, 11/1193).*

## ჰაჯობა და უმრა

შუამავლის ﷺ თანამედროვენი ჰაჯობასა და უმრას უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდნენ. მათთვის ქააბას ირგვლივ შემოვლა ძალიან მნიშვნელოვანი იყო, ამიტომ ისინი ამ უმაღლეს ღვთისმსახურებას უყურადღებოდ არასდროს ტოვებდნენ და სამომავლოდ არ გადადებდნენ. თავიანთ სულებს ამ ადგილე-





ბის დალოცვილი ატმოსფეროთი ავსებდნენ. შუამავალ ადამიდან დაწყებული ყველანი უმწიკვლო ადამიანების კვალს მისდევდნენ, იხსენებდნენ მათ ცხოვრებას, ქცევის წესებს და ამასთანავე საკუთარი თავისთავის ყოველივე ზემოაღნიშნულს როგორც ცხოვრების გაკვეთილს ისე აღიქვამდნენ. შუამავლის ﷺ თანამედროვენი ამ წმინდა ადგილას განლაგებულ ყველა მინიშნებისადმი უდიდეს პატივისცემას ავლენდნენ, ახსენებდნენ მას და ზიქრს (ალლაჰის ხსენება) ასრულებდნენ. აქაბეში შუამავლისადმი ﷺ შეფიცულ მუსლიმთა ერთგულების თორმეტ მონაწილეთაგან ერთ-ერთმა, ბერა იბნ მარურმა, პირობა დადო, რომ მომავალ წელს მექაში ჰაჯობის დროს შუამავალსა და ქააბას მოინახულებდა. მაგრამ ვერ შეძლო სიკვდილის სარეცელზე მიჯაჭვულმა თავის ახლობლებს მიმართა: „ქააბას მიმართულებით დამასაფლავეთ, რადგანაც მე შუამავალს სიტყვა მივეცი და შევპირდი რომ მოვინახულებდი."

ასე გახდა ის პირველი ადამიანი, რომელიც სიცოცხლეში და სიკვდილის შემდეგ ქააბასაკენ მიმართული იყო. როდესაც ალლაჰის წმინდა შუამავალი ﷺ მედინაში ჩავიდა, იგი თავისი თანამოაზრის საფლავის მოსანახულებლად მოსწავლეებთან ერთად გაემართა. ბერას უკანასკნელ თავშესაფრის





მახლობლად ისინი ერთ მწკრივში ჩადგნენ ჯანაზა-ნამაზი შეასრულეს. ამის შემდეგ კი კაცობრიობის სიამაყე ﷺ ღმერთს შეევედრა: „ოჰ, ჩემო ღმერთო! ცოდვები აპატიე, მისდამი წყალობა და კმაყოფილება გამოავლინე.“ *(იბნი აბდილ ბერი, 153; იბნ სადი III, 619-620).*

ღვთისმოსავმა აიშემ ერთხელ, თავის ქმარს ჰკითხა:

- ალლაჰის შუამავალო, არ შეიძლება ბრძოლაში თქვენთან ერთად გავიდეთ და ამნაირად ჯიჰადი (ალლაჰის გზაზე ბრძოლა) შევასრულოთ?

- თქვენთვის ყველაზე საუკეთესო ჯიჰადი ალლაჰის გზაზე გულმოდგინებითა და უნაკლოდ შესრულებული ჰაჯობა იქნება.

ამ სიტყვების შემდეგ მას არც ერთხელ ჰაჯობის შესრულება სამომავლოდ არ გადაუდვია და არ მიუტოვებია. *(ბუჰარი, „ჯაზაუსსაიდი“, 26).*

ერთხელ, ძვირფასმა ომარმა შუამავალს ﷺ აცნობა, რომ უმრას შესრულება სურს. მან ამ განზრახვას მხარი დაუჭირა: „ ჩემო ძმაო, ჩვენც გაგვიხსენეთ“. ამ საკითხთან დაკავშირებით ომარმა ასე უპასუხა: „ჩემთვის დიდი სიხარულია ის, რაც შენ მთხოვე. თუ მთელ დადამიწას მფლობელობაში გადმომცემდნენ, ეს იმაზე მეტად არ გამიხარდებოდა, როგორც ამ სიტყვებმა გამახარა“. ამ სიტყვებით





მან გამოხატა ის, თუ რამდენად მნიშვნელოვანი იყო თანამიმდევრებისთვის დამრიგებლის ყურადღება. *(ებუ დავუდი, „ვითრი“, 23/1498; თირმიზი, „დეავადი“, 109/3562; იბნ მაჯა, „მანასიყ, 5).*

ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ თანამედროვეებს ბევრი მსხვერპლის გაღება შეეძლოთ იმისათვის, რომ ჰაჯობა და უმრა შეესრულებინათ და ამ გზაზე სიძნელეების არ ეშინოდათ. ძვირფასმა აიშემ საპატიო მიზეზით (ავადმყოფობის გამო) უმრა ვერ შეასრულა და დამწუხრებულმა ასე თქვა:

- ალლაჰის შუამავალო, ბევრმა ჰაჯობა, უმრა შეასრულეს და მექადან ბრუნდებიან, მე კი მხოლოდ ჰაჯობის შემდეგ ვბრუნდები.

- დაიცადე, - ურჩია მან მეუღლეს და სრული გამოჯანმრთელების შემდეგ შენ ძმასთან, აბდურრაჰმანთან ერთად თენიმს გაემგზავრა, შემდეგ უმრას შესრულების განზრახვით იჰრამი (თეთრი ტანსაცმელი) ჩაიცვით და თელბიე წარმოთქვით. მას შემდეგ როგორც კი უმრას შეასრულებთ, ჩემს მიერ მითითებულ ადგილას მიდით. მაგრამ გახსოვდეთ: უმრასგან მიღებული მადლი ისეთივე დიდია, რამდენიც შენ ამისათვის დანახარჯები გაიღე ან კიდევ სიძნელეები გადალახე. *(ბუჰარი, „უმრა“, 8).*

შუამავლის ﷺ თანამედროვენი ჰაჯობის დროს დიდ გულისხმიერებას იჩენდნენ. ერ-





თხელ შუამავალმა ﷺ ღვთისმოსავ ომარს სთხოვა თავაფის დროს თავაზიანი და ყურადღებიანი ყოფილიყო: „ ომარ! შენ ძალიან გაბედული ხარ და უდიდეს ძალას ფლობ. მიიკვლევ რა გზას შავი ქვისაკენ ადამიანები არ დაჩაგრო და სუსტები არ დაამცირო! საკუთარ თავს უსიამოვნო სიტუაციაში ნუ ჩააგდებ და ადამიანები არ შეაწუხო! ხმაურის გარეშე, თუ იქნება ასეთი შესაძლებლობა, შავ ქვასთან მიდი და მას ჩუმად ეამბორე. თუ არ იქნება ასეთი შესაძლებლობა, მაშინ შორიდან მისალმების ნიშანი გააკეთე, თევჰიდის სიტყვები წარმოსთქვი, თექბირი ჩაიკითხე და ახლოს ჩაუარე.“ *(აჰმედი, I, 28; ჰაისამი, III, 241).*

თავაფის შესრულების დროს ქალები ეცდებოდნენ მამაკაცებისაგან შორს მდგარიყვნენ. ღვთისმოსავი აიშეც ასე მოიქცა. ერთ-ერთმა ქალმა, რომელიც თავაფს ასრულებდა, მას მიმართა: „მორწმუნეების დედავ! წავიდეთ შავ ქვას ვეამბოროთ და ხელი შევახოთ მას“. მაგრამ ღვთისმოსავმა აიშემ ღვთისმოშიშობის გამო მისი წინადადება უარყო. ღამით, თანამგზავრ ქალებთან ერთად გრძელ ტანსაცმელში ისე შემოსილმა, რომ არავის ეცნო თავაფი შეასრულა. მუსლიმი ქალები ბეითულლაჰში შედიოდნენ და იქ ღვთისმსახურებას ასრულებდნენ. სანამ ყველა ქალი გარეთ არ გამოვიდოდა, მანამდე





მამაკაცები შიგნით რჩებოდნენ. *(ბუჰარი, ჰაჯი, 71).*

მსგავს ისტორიას მოგვითხრობს თვით უმმუ სელემეც: „როდესაც ჰაჯობის შესრულების დროს თავი შეუძლოდ ვიგრძენი, წამსვე ამის შესახებ მეუღლეს ვაცნობე. მან კი მირჩია: „ შეჯექი აქლემზე და ხალხისაგან მოშორებით ქააბას ირგვლივ შემოუარე“. მეც ასე მოვიქეცი. ამ დროს კი ალლაჰის შუამავალი ﷺ დილის ნამაზის იმამი იყო.“

აქედან გამომდინარე, ასეთი დასკვნა შეიძლება გააკეთო, რომ ყურანი მამაკაცებსა და ქალებს თავაფის ერთად შესრულებას არ უკრძალავს. მაგრამ თუ იქნება საშუალება, უკეთესია ამ რიტუალის ცალკ-ცალკე შესრულება, იმიტომ რომ თავაფი ნამაზის მსგავსად ღვთისმსახურების ერთ-ერთი შემადგენელი ნაწილია: ნებისმიერი ნამაზის შესრულების დროს ქალები მამაკაცების უკან დგანან, ასეთივე სახით მოქცევაა საჭირო თავაფის შესრულების დროს.

## *ყურანისა და ჰადისების შესწავლას საჰაბეები უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდნენ*

უზენაესი ალლაჰი წმინდა წიგნში ასე ბრძანებს: ***„ნუთუ, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმ-***





***ნეს სიკეთენი, ჩვენ დავადგენთ დედამიწაზე არეულობის მთესავთა დარად?! ნუთუ დავადგენთ ღვთისმოშიშთ ურწმუნოების დარად? ეს უბიწო წიგნი მოვავლინეთ შენთან, რათა შეიგონონ მისი აიათები და რომ განსაჯონ ბრძენკაცთა, ჭკუასაკითხთა!“*** *(სურა „სადი“, 28/29).*

***„უეჭველად, რომელნიც კითხულობენ ალლაჰის წიგნს და აღავლენენ ჭეშმარიტად ლოცვას და გაიღებენ იმისგან, რაც ვუბოძეთ, ფარულად თუ ცხადად, იმედი აქვთ გარიგების, რომელიც არ იქნება ამაო.“*** *(სურა „ფატირი“ 35/29)*

გარდმოვლენილ ზეშთაგონებას მუსლიმები ზეპირად სწავლობდნენ, ზოგიერთი აიათებს იწერდა და უბით ატარებდა. შუამავლის თანამედროვეთა შორის ყურანის აიათების ქაღალდზე დაფიქსირება წმინდა წიგნის გავრცელების საქმე იყო. ისინი კი, ვინც წერა-კითხვა არ იცოდა, კალამსა და მელანს თან ატარებდა, ხოლო მეჩეთში მისულნი გარდმოვლენილ აიათების ჩასაწერად, წერა-კითხვის მცოდნეებს დახმარებას სთხოვდნენ. *(ბეიჰაქი, „ას-სუნენულ ქუბრა).*

ამრიგად, ისლამის ადრინდელი პერიოდიდან დაწყებული, მუსლიმები ყურანის ბრძანებებს იწერდნენ და ცხოვრებაში ახორციელებდნენ. იმ რთულ დროშიც კი, როდესაც





შევიწროებული იყვნენ, დევნასა და დამცირებას განიცდიდნენ, მართლმორწმუნენი ცდილობდნენ უზენაესის მცნებებს გაჰყოლოდნენ. ცნობილია, რომ კეთილშობილმა ომარმა ყურანის (ერთ გვერდზე დაწერილი) აიათები წაიკითხა და ისლამი მიიღო. *(იბნ ჰიშამი, I, 369-371).*

აქაბესთან, ერთგულების ფიცის მიღების დროს შუამავალმა ﷺ რაფი ბინ მალიქს ყურანის ტექსტი გადასცა, რომელშიც იმ დრომდე გარდმოვლენილი ყველა სურა და აიათი იყო ჩაწერილი. რაფი მედინაში დაბრუნდა, თავისივე ტერიტორიაზე აგებულ მეჩეთში ამ ტექსტის დახმარებით ის მუსლიმებს აიათებსა და სურეების კითხვას ასწავლიდა. ისლამის ისტორიაში კი ეს ნაგებობა პირველ მეჩეთად ითვლება. *(იბნ ჰაჯერი, „ისაბი“, II, 189, 190; იბნ ქიასირი, „ალ-ბიდაია“, III).*

აბდულლაჰ ბინ მესუდი მოგვითხრობს: „როდესაც საჰაბეთაგან რომელიმე მეჩეთიდან სახლში ბრუნდებოდა, მეუღლე მას ასეთ შეკითხვას უსვამდა: „რამდენი აიათი იყო დღეს ზეგარდმოვლენილი? შუმავლის გამონათქვამებიდან რა ისწავლე ზეპირად?“ *(აბდულ ჰამიდ ქესქი, „ფერიბათ თეფსირი“, I, 26).*

მესუდი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* აღნიშნავდა, რომ მუსლიმანები ყურანთან მტკიცე სულიერი სიხლოვით იყვნენ დაკავშირებული: „ვფიცავ უზენაესს, რომ **არ არსე-**





**ბობს ღვთაება გარდა ალლაჰისა.** წმინდა წიგნ ყურანში არცერთი ისეთი სურა არ არსებობს, რომლის გარდმოვლენის დრო და ადგილის შესახებ არ ვიცოდე და ასევე, არ არსებობს არცერთი აიათი, რომლის შესახებაც არ ვიცოდე, თუ რა მიზეზით იქნა ის გარდმოვლენილი. თუ სადმე გავიგონებ, რომ ვიღაცამ ჩემზე უკეთესად იცის ალლაჰის წიგნი და არის აქლემით მასთან მისვლის საშუალება, ვერაფერი შემაჩერებს, მაშინვე მასთან შესახვედრად გავემგზავრები, რომ მივესალმო და იმ მცოდნესადმი ჩემი პატივისცემა გამოვხატო.“ *(ბუჰარი, ფედაილულ-ყურანი“, 8).*

როდესაც აბდულლაჰ ბინ მესუდი ყურანის სურეებს თავის მოსწავლეებს ასწავლიდა, აუცილებლად ასეთ ფრაზას იმეორებდა: „ეს აიათი უფრო მისაღები და უკეთესია, ამ მზის ქვეშ განთავსებულ დედამიწასა და მასზე არსებულ ყველაფრისა“. ასეთ სიტყვებს, ის ყურანის ყოველი აიათის სწავლებისას იმეორებდა. *(ჰაისამი, VII, 166).*

მისი შემდეგი სიტყვები ძალიან მნიშვნელოვანია იმის გასაგებად, თუ რამდენად დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ ყურანის შესწავლას ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ თანამედროვენი: „ვისაც ცოდნის შეძენა სურს, დაე, ალლაჰის წიგნის აზრებზე იფიქროს, თეფსირით (ყურანის განმარტებები)





იმეცადინოს და სიტყვების სწორად წარმოსათქმელად ივარჯიშოს. თუნდაც იმიტომ, რომ ყველა ის ცოდნა, რაც ადრე იყო და ისიც კი, რომელიც სამომავლოდ იქნება აღმოჩენილი, ყველაფერი ყურანშია შეკრებილი *(ჰეისემი, VII, 165; ბეიჰაქი, „შუაბი“, II, 331).*

უკეთილშობილესი თანამიმდევრები ერთად იკრიბებოდნენ: ყურანს კითხულობდნენ, შუამავლის ახსნილს იმეორებდნენ, შესწავლილს ერთმანეთს უყვებოდნენ და განვლილ მასალას იმეორებდნენ. *(ჰატიბი, „ალბაღდადი“, ელ-ფიქიჰ ვე მუთთეფიქქიჰ,II, 126).*

ამ საკითხთან დაკავშირებით „ჩარდახის მკვიდრნი“, რომლებიც შუამავლის მეჩეთთან ახლოს ცხოვრობდნენ, განსაკუთრებით ბევრს მეცადინეობდნენ. ეს ადამიანები ყურანს ძალიან ბევრს კითხულობდნენ, ერთმანეთის ცოდნას ღამ-ღამობით ამოწმებდნენ და ამ სახით ცოდნას იღრმავებდნენ. *(ბუჰარი, „ჯიჰადი“, 9; მუსლიმი, „იმარე“, 147).*

იმისათვის რომ ყურანი გაეგო, ღვთისმოსავი ომარი ხანგრძლივ ფიქრებს მიეცემოდა, შემდეგ კი ყოველდღიურ ცხოვრებაში ამ აიათების გამოყენებას ცდილობდა. ერთხელ, მან აღიარა: „სურა ბაყარას თორმეტ წელს ვსწავლობდი, მხოლოდ ამ დროის განმავლობაში შევძელი მის არსს ჩავწდომოდი და საკუთარ ცხოვრებაში წარმატებით გან-





ვახორციელე ის, რის შესახებაც აიათები მოგვითხრობდნენ. ამ ამბის მიმართ მადლიერების ნიშნად მსხვერპლთშეწირვა შევასრულე და ერთი აქლემი დავკალი. *(ყურტუბი, I, 40).*

ღვთისმოსავი ებუ ბექირი აღიარებდა: „ყურანის ერთი აიათის აზრის ახსნა და განმარტება ჩემთვის უფრო სასიამოვნოა, ვიდრე უბრალოდ მისი ზეპირად შესწავლა." *(იბნულ ანბარი, „ქითაბუ იზაჰილ ვაკფი", I, 23).*

ერთი ადამიანი ზეიდ ბინ საბითთან მივიდა და ჰკითხა , შეიძლებოდა თუ არა ყურანის ერთ კვირაში წაკითხვა. თანამოაზრემ უპასუხა: „ეს კარგი იქნებოდა. მაგრამ მე უფრო მომწონს, როდესაც წმინდა წიგნს 15-20 დღის განმავლობაში წავიკითხავ. *(იბნ აბდილბერი, „ისტიჰარი", II, 477).* ვკითხულობ რა ყურანს ხანგრძლივი დროის მანძილზე, მე შემიძლია მის აზრებზე დავფიქრდე და შინაარსს უფრო ღრმად ჩავწვდე. *(მუვათთა, „ყურანი").*

ღვთისმოსავმა ომარმა მას შემდეგ, როგორც კი ყველა ჩაწერილი ტექსტი ერთ წიგნ ყურანად შეკრა, ადამიანებს ურჩია მისგან პირადი სარგებლობისათვის ხელნაწერი გაეკეთებინათ. *(იბნ შაბბე, „თარიქულ-მედინა, გვ. 1002).* ამ რჩევას კი იმიტომ აძლევდა, რომ ამ მომენტამდე ყურანი შეიძლება, არასრულად ჩაწერილიყო. მას შემდეგ როგორც კი გარდმოვლენა დასრულებული იქნა, მცოდნე და





ავტორიტეტულმა მუსლიმებმა ყველა სურა და აიათი ერთად შეაგროვეს. მისი უტყუარობა ათასმა ჰაფიზმა (ყურანის ზეპირად მცოდნე) დაამტკიცა. ადამიანებს მხოლოდ ამის შემდეგ შეეძლოთ თავიდან ბოლომდე დაწერილი ალლაჰის წიგნი მშვიდად ეკითხათ და მისგან ასლი გაეკეთებინათ.

უბეიდულლაჰ ბინ აბდულლაჰი გვამცნობს იმის შესახებ, რომ ოსმანის მმართველობის დროს დაწერილი მედინას მუსჰაფი შუამავლის მეჩეთში ინახებოდა და ყოველ დილით მას ყველა იქ შეკრებილ მუსლიმს უკითხავდნენ. *(იბნი შაბბე, „თარიქულ-მედინა“,გვ. 7; იბნ ქუთეიბე, „თევილუ მუშქილულ-ყურანი, გვ. 51).*

ალლაჰის წმინდა შუამავალი და ხალიფები ბევრ თანამიმდევარსა და სწავლულს ყურანისა და სუნნეთის გასავრცელებლად მსოფლიოს სხვადასხვა კუთხეში აგზავნიდნენ *(დარიმი, „სუნენი, I, 135; იბნ სადი, VI, 3).*

მაგალითად მუსაბ ბინ უმეირი, როგორც ყურანის მასწავლებელი მედინაში იქნა გაგზავნილი, ის ადამიანებს ისლამს ასწავლიდა და ნებისმიერი შესაძლებლობისას მათ ალლაჰის წიგნს უკითხავდა. *(იბნ ჰიშამი, II, 43-46; ებუ ჰუაიმი, „დელაილიუნ-ნუბავვა“, I , 307; ჰაისამი, VI, 41; ზაჰაბი, „სიარი, I,182, I, 182).*

ებუ დერდა კი დამასკოში იქნა წარგზავნილი. იქ მან დიდხანს იცხოვრა და ცოდნის





გადაცემის სახელგანთქმული ჯაჭვი დაარსა. მის მოსწავლეთა რაოდენობა 1600-ს აჭარბებდა. მან ისინი ათ ჯგუფად გაყო. ყოველი ჯგუფისთვის თითო მასწავლებელი მოამზადა, შემდეგ კი რიგ-რიგობით მასალის ათვისებას ამოწმებდა. საუკეთესო მოსწავლეებს საშუალება ჰქონდათ ცოდნა თვით თანამიმდევრებისგან მიეღოთ. ამრიგად, ეს ადამიანები ერთდროულად ებუ დერდასთანაც სწავლობდნენ, თავადაც ასწავლიდნენ და დაწყებით განათლებასაც იღებდნენ. *(ზეჰები, „სიერუ ალამინ ნუბელა„ II, 344-346).*

მსგავსი მეთოდებით სხვა თანამიმდევრებიც სარგებლობდნენ ომარმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* იაზიდ ბინ აბდულლაჰი ცენტრიდან შორს მცხოვრებ ბედუინებთან გააგზავნა, რათა მათთვის ყურანი ესწავლებინა. ამავდროულად კი მან ებუ სუფიანი მეთვალყურედ დანიშნა, რომელიც ბედუინებთან მიდიოდა და ცოდნის დონეს ამოწმებდა. გარდა ამისა, მან სამი საჰაბე მედინაში მასწავლებლად მიავლინა, თითოეულ მათგანს 15 დირჰემი ხელფასი დაუნიშნა და ბრძანება გასცა, თითოეული ბავშვისთვის ყურანი, ხოლო ზრდასრული ადამიანებისათვის კი წმინდა წიგნის ხუთი აიათი ესწავლებინათ. *(ჰამიდულლაჰ, „ყურანის ისტორია“, სტამბოლი, 2000).*

იბნ აბბასი (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) ოდესღაც ყურანის მასწავლებელთა-





გან ერთ-ერთი საუკეთესო იყო. სადაც უნდა ყოფილიყო ხალხი მუდამ გარს ეხვია. ბასრაში შეკრებილთ მან სურა „ალ-ბაყარა“ წაუკითხა და მისი აიათების მნიშვნელობა განუმარტა *(ჰაქიმი, IV, 300/30830).*

ერთხელ ღვთისმოსავმა ალიმ ქუფის მეჩეთში ადამიანების ხმა გაიგონა. ის დაინტერესდა და იქვე მყოფ ხალხს ჰკითხა,თუ რა ხდებოდა იქ. პასუხად კი ასეთი სიტყვები მოისმინა:

- იქ მუსლიმები ყურანს კითხულობენ და სწავლობენ.

- როგორი ბედნიერებაა მათთვის ეს!

ღვთისმოსავმა ალიმ თქვა, რომ ადამიანთა შორის ალლაჰის შუამავლისათვის ﷺ ყველაზე საუკეთესონი იყვნენ ისინი, რომლებიც ყურანს სწავლობდნენ. (ჰეისემი, VII,162);

ებუ აბდურრაჰმან სულეამმა ოსმანის *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მმართველობის პერიოდში ადამიანებს ყურანის კითხვა დააწყებინა და ამ საქმეს დიდი ხნის განმავლობაში ემსახურებოდა. ის ქალაქ ქუფაში ყურანის მასწავლებელი და იმამი იყო: „ერთადერთი მიზეზი, რის გამოც ამ საქმეს საკუთარი ცხოვრება მივუძღვენი—ეს შუამავლის ﷺ სიტყვები და ჩემი სურვილი იყო, რათა ეს სასიხარულო ამბავი განმეცადა. ის





ამბობდა: *„თქვენგან ყველაზე უკეთესი ისაა, ვინც ყურანი იცის და სხვებს ასწავლის* (*ბუჰარი, „ფედაილულ-ყურანი“, 21; თირმიზი, „ფედაილულ-ყურანი“, 15/2907).*

შუამავლის თანამედროვენი ყურანთან ერთად, გულმოდგინებით, ჰადისებსაც სწავლობდნენ. მოვიყვანთ მხოლოდ ერთ მაგალითს – ურვა ბინ ზუბეირის გადმოცემით: „ერთხელ ჩემმა ბიცოლამ ღვთისმოსავმა აიშემ თქვა:

- ჩემო ძმისშვილო, გავიგე, რომ აბდულლაჰ ბინ ამრი ჰაჯობის შესასრულებლად მიემგზავრება და გზად ჩვენთან შემოივლის. შეხვდი მას და კითხვები დაუსვი იმიტომ, რომ მან მუჰამმედ შუამავლისგან ﷺ დიდი ცოდნა მიიღო.

ამის შემდეგ აბდულლაჰს შევხვდი და უამრავი კითხვა დავუსვი იმის შესახებ, თუ რა ისწავლა შუამავლისაგან ﷺ. *(მუსლიმი, „ილიმი“ 14).*

ჯერ კიდევ მუჰამმედ შუამავლის ﷺ დროს აბდულლაჰ ბინ ამრი ჰადისებს იწერდა. ამიტომ რამდენიმე ხნის შემდეგ ჰადისების უდიდესი საგანძურის მფლობელი გახდა. *(ბუჰარი, „ილიმი“ 39).* უკეთილშობილესი თანამიმდევრები თავიანთ ცოდნას ყველას უზიარებდნენ: ჰადისებსა და ისლამს არა მარტო ახალგაზრ-





დებს, არამედ მოხუცებსაც კი ასწავლიდნენ. *(ბუჰარი, „ილიმი“, 15).*

## *ყურანის მადლმოსილებით ისინი განკურნებას პოულობდნენ*

ყურანი თანამიმდევრების ცხოვრებაში ისე მტკიცედ შევიდა, რომ ნებისმიერი პასუხისთვის ისინი ალლაჰის წიგნს მიმართავდნენ. მაგალითად, ისინი უზენაესს ავადმყოფობისაგან განკურნებას უშუალოდ ყურანის სურეებისა და აიათების კითხვის მეშვეობით სთხოვდნენ. ებუ საიდი *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მოგვითხრობს: „ჩვენ იმ ლაშქრობაში ვიმყოფებოდით, რომლისთვისაც შუამავალმა ﷺ მოგვამზადა. ერთ-ერთი გაჩერებისას, ჩვენთან ერთი უცნობი ადამიანი მოვიდა და გვითხრა:

„ჩვენი ტომის მეთაური შხამიანმა გველმა დაკბინა და არ არსებობს ადამიანი, რომელიც მას დაეხმარება. თქვენ შორის ხომ არ არის ადამიანი, ვისაც რუქიეს (ე. ი. ადამიანი, რომელსაც განკურნების მიზნით ყურანის, ლოცვების კითხვა და ამასთანავე მკურნალობა შეუძლია) გაკეთება შეუძლია?“

ერთ-ერთი თანამიმდევარი რამდენიმე ნაბიჯით წინ გამოვიდა. ჩვენ ვერც კი წარმოვიდგენდით, რომ მას რუქიეს გაკეთება





შეეძლო. ის ავადმყოფთან გაემგზავრა და მას ლოცვები წაუკითხა. მამაკაცი გამოჯანმრთელდა და თავის გადამრჩენს ოცდაათი ცხვარი აჩუქა, ხოლო დანარჩენებს რძით გაუმასპინძლდა. ჩვენ დავინტერესდით და ავადმყოფის გადამრჩენს კითხვა დავუსვით:

- ნუთუ შენ იცოდი, როგორ კეთდება რუქიე?

- არა, -გვიპასუხა მან. –მე მხოლოდ სურა „ფათიჰა" წავუკითხე და მისი მეშვეობით რუქიე გავაკეთე.

- არ იჩქარო, სანამ შუამავალს ﷺ არ კითხავ, ამ ცხვრის ფარას ხელი არ ახლო-ვურჩიეთ ჩვენ.

როდესაც მედინაში ჩავედით და ალლაჰის წმინდა შუამავალს ﷺ საქმის ვითარება გავაცანით, მან ავადმყოფის გადამრჩენს სხვა კითხვებთან ერთად ასეთი კითხვა დაუსვა: „საიდან იცი, რომ სურა „ფათიჰას" დახმარებით რუქიეს გაკეთება შეიძლება? სასწაულმოქმედ ყურანს ხომ ყველაფერი შეუძლია. ამის შემდეგ შუამავალმა ﷺ მკურნალს ასეთი რჩევა მისცა: ცხვრის ფარა ერთმანეთში გაიყავით და ნაწილი კი ჩემთვის დატოვეთ" *(მუსლიმი, „სელამი", 66,65; ბუჰარი, „ფედაილულ-ყურანი, 9; იჯარე, 16; ტიბ,33,39).*





აქვე საჭიროა ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ ბოლო სიტყვების განმარტება —„და ნაწილი კი მე დამიტოვეთ“. მან ასე იმიტომ თქვა, რომ სურდა თავისი თანამიმდევარი გაეხარებინა და პირდაპირ ეთქვა, განკურნებისათვის საფასურის აღება ნებადართული ანუ ჰალალია და ასეთი სახით მისი მოქმედების მართებულობა დაემტკიცებინა. *(აინი, „უმდათულ-ქარი,XXI, 271-272).*

სხვა ჰადისში ალლაჰის წმინდა შუამავალი ﷺ ასე ამბობდა: *„სურა* **„ფათიჰაში“** *ყველა ავადმყოფობისაგან განკურნებაა.“ (დარიმი, ფადაილიულ-ყურანი“, 12).*

ილიაქა ბინ საჰარი შუამავალთან ﷺ მივიდა და ისლამი მიიღო. ამის შემდეგ სახლისკენ მიმავალმა ერთ-ერთ დასახლებაში შეიარა, სადაც ერთი ტომი ცხოვრობდა. აქ მან ფსიქიურად დაავადებული ერთი ადამიანი იხილა. მამაკაცი რკინის გისოსებში ჰყავდათ გამომწყვდეული, რათა ის გარშემომყოფთათვის სახიფათო არ ყოფილიყო. ამ უბედური ადამიანის ოჯახმა თანამიმდევარს, თხოვნით მიმართა:

- როგორც ჩვენ მოგვითხრობ, თქვენმა მეგობარმა, ალლაჰის შუამავალმა, ადამიანებისათვის ბევრი სასარგებლო რამ მოიტანა. ხომ არ გაქვთ ისეთი რამ, რაც ჩვენ ნათესავს განკურნებაში დაეხმარება?





ამ შეკითხვის შემდეგ თანამიმდევარმა ავადმყოფს სურა „ფათიჰა“ ჩაუკითხა და იგი გონს მოეგო. ნათესავებმა ჯილდოდ ასი ცხვარი მისცეს. ილიაქმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* გადაწყვიტა კაცობრიობის სიამაყესთან ﷺ მისულიყო და ყველაფრის შესახებ მოეთხრო, ამასთანავე უნდოდა დაეზუსტებინა, იყო თუ არა ეს საჩუქარი ჰალალი. შუამავალმა ﷺ თანამიმდევარს მოუსმინა და შემდეგ ჰკითხა:

- ყურანის გარდა, სხვა რამე თუ წაუკითხე?

- არა,- აღიარა მან.

- წაიყვანე ეს ცხვრის ფარა! ვფიცავ საკუთარ სისოცოცხლეს, როდესაც ვიღაც მეორე ადამიანს ყურანის გარდა რაღაცას უკითხავს და ამისათვის საფასურს ან საჭმელს იღებს, ის ამ ცოდვისათვის აუცილებლად სასჯელს დაიმსახურებს. ხოლო შენ კი საფასური აიღე იმისათვის, რომ ჭეშმარიტად უმკურნალე- წარმოსთქვა ალლაჰის შუამავალმა. *(ებუ დავუდი, „თიბბი“, 19/3896; „ბუიუ“,37/3420; აჰმედი, V, 211).*

## *ისინი განთიადის მოახლოებისას უზენაესს პატიებას სთხოვდნენ*

ყურანში უზენაესი ალლაჰი ამბობს: ***„ცოტას თუ წაიძინებდნენ ღამით. და ალიონზე***





***მიტევებას ეაჯებოდნენ ისინი."*** *(სურა „ზარიათი", 51/17-18).*

ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ თანამედროვენი ღამეში ნამაზისათვის დგებოდნენ, თბილ ლოგინსა და ძილს უზენაესისადმი მიმართვას, ზიქრის შესრულებასა და ყურანის კითხვას ამჯობინებდნენ. ღამის ბოლო მესამედი ისთიღფარისა (მონანიება) და ვედრებისთვის დალოცვილი დროა. ამიტომ დღეღამის ამ მონაკვეთს მორწმუნეებისათვის უდიდესი მნიშვნელობა აქვს *(ჰაისამი, VII, მუბარექფური, „თუჰფათულ აჰფაზი", II, 473-474; იბნ ჰაჯერი, „თალჰისულ-ჰაბირი, IV, 206).*

მუსლიმების სახლებთან ახლოს გამვლელ ადამიანებს მორწმუნეების ხმები ესმოდათ, რომლებიც ზიქრსა და ყურანს კითხულობდნენ და ამ ხმებს სკაში მყოფი ფუტკრების ზუზუნს ადარებდნენ. ყადი ბეიდავი ამის შესახებ ასე მოგვითხრობს: „როდესაც ყოველდღიური, ხუთჯერადი ნამაზის შესრულება უმმეთთისათვის ფარძი გახდა, ხოლო განთიადის წინა ღამის ლოცვა კი სუნნეთი, ალლაჰის წმინდა შუამავალი ﷺ ღამით თავის საცხოვრებლიდან გამოდიოდა და თანამიმდევართა სახლებიდან ისეთი გუგუნი ესმოდა, როგორც ფუტკრების სკიდან. მუსლიმები ყურანს კითხულობდნენ, ზიქრსა და თესბიჰს ასრულებდნენ. *(„ანქარუთ თენზილ",*





*IV, III).* ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: „მე კარგად ვიცი კეთილი გულის მფლობელი, ომარის ტომის წარმომადგენელთა ხმები. ისინი შედიან საკუთარ სახლებში და ყურანს კითხულობენ. მეომრების ხმების მიხედვით, ღამეში ლაშქრობის დროს, მე შემიძლია, მათი გაჩერების ადგილი განვსაზღვრო, თუნდაც არ ვიცოდე, თუ სად გაჩერდნენ დღისით.“ *(ბუჰარი, „მეღაზი“, 38).*

ღვთისმოსავი აიშე *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* მეუღლის შესახებ მოგვითხრობს: „შუამავალი ﷺ ჩემს ოთახში თეჰეჯუდ ნამაზს ასრულებდა. მან აბბასის ხმა გაიგონა, რომელიც მეჩეთში ლოცულობდა და შემეკითხა: „ აიშე, ეს ხომ აბბასის ხმაა? მე თანხმობის ნიშნად თავი დავუქნიე. რის შემდეგაც ჩემმა მეუღლემ მისთვის შეევედრა და თქვა: *„ჩემო ღმერთო! შენი მოწყალება აბბასთან მიმართებაში გამოიჩინე.“ (ბუჰარი, „შეჰადეთი“, 11).*

როდესდაც ღვთისმოსავი ხალიფა ომარი ღამის ნამაზისთვის დგებოდა, ასეთ ვედრებას აკეთებდა: „ჩემო უზენაესო! შენ ხედავ ადგილს, სადაც მე ვიმყოფები. შენ იცი იმის შესახებ, რაც მე მინდა. ჩემო ალლაჰო! გააკეთე ისე, რომ მე გავხდე შენი ისეთი მონა-მსახური, რომელსაც ყველა პრობლემა გადაწყვეტილი, ყველა მოთხოვნილება დაკმაყოფილებული აქვს, სხვადასხვა შიში-





სა და ხიფათისაგან განთავისუფლებულია და ამ წუთიდანვე მზადაა შენი ბრძანებები შეასრულოს. მაქციე ისეთ მონა-მორჩილად, რომლის ლოცვები მიღებულია, რომელსაც შეცდომები ნაპატიები აქვს და რომლისადმი შენი წყალობა გამოვლენილია". თეჰეჯუდის შესრულების შემდეგ ის ასეთ ლოცვას წარმოსთქვამდა: „მე დედამიწაზე ვერაფერს ვხედავ, რაც მუდმივად და უცვლელად რჩება. ჩემო ალლაჰო! მაქციე ისეთად, რომელსაც ხალხისათვის ამ მიწაზე ჭეშმარიტი ცოდნა მოაქვს და ბრძენივით დუმილი შეუძლია. ჩემო ალლაჰო! ამქვეყნიურ ბევრ სიკეთეს ნუ მომცემ, რომ არ გავფუჭდე, ამასთანავე სიღარიბეში ნუ ჩამაგდებ, რომ მე ჩემი ღვთისმსახურება და შენს წინაშე ჩემი პასუხისმგებლობა არ მივატოვო. არ არის ეჭვი იმაში, რომ მცირედი ქონება, რომელიც არ აიძულებს ადამიანს ძირითადი დანიშნულება დაივიწყოს, იმ სიმდიდრეზე უფრო მეტად დალოცვილია, რომლის გამოც მონა-მსახური ხშირად ღვთისმსახურებას, ზიქრსა და პასუხისმგებლობას სცილდება. *(იბნი შეიბა, „მუსანნაფ",VII, 82).*

ერთხელ, ძვირფას აიშეს ჰკითხეს:

- ადამიანთა შორის შუამავალს ﷺ ყველაზე მეტად ვინ უყვარს?

-საკუთარი ქალიშვილი ფატიმა.





-მამაკაცთაგან?

-ფატიმას ქმარი.

-რატომ? რამდენადაც მე ვიცი, იმიტომ რომ ის მუდმივად მარხულობდა და ღამით ბევრ ნამაზს ასრულებდა. *(თირმიზი, „მენაქიბი", 60/38784).*

თეჰეჯუდ ნამაზს ამრ ბინ რაბია უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა. ასეთი ღვთისმსახურების შესრულების დროს იგი გარდაიცვალა. ეს ისეთ დროს მოხდა, როდესაც საზოგადოებაში არეულობა სუფევდა. მას დაესიზმრა, რომ ვიღაცამ უთხრა: „ადექი! უზენაესს სთხოვე, რომ მან ისევე დაგიცვას, როგორც თავის წმინდა მონამსახურებს ინტრიგისგან იცავს". ამრ ბინ რაბიამ გაიღვიძა და ნამაზი შეასრულა, ხოლო ამ რიტუალის შემდეგ თავი ცუდად იგრძნო და ისე გარდაიცვალა, რომ ადამიანთა შორის უთანხმოების დანახვა ვერ მოასწრო. *(ჰაისამი, IX, 301; იბნ აბი შეიბე, „მუსანნაფი," VI, 362/32044).*

იგრძნო რა სიკვდილის მოახლოება, თაბიინი ანრ ბინ აბდიქაისი ატირდა. ირგვლივ მყოფებმა მას ცრემლების მიზეზის შესახებ ჰკითხეს. „მე ვტირი არა სიცოცხლის დასრულების შიშის გამო და არა იმისათვის, რომ ამქვეყნისგან განშორების მეშინია, არამედ იმიტომ, რომ სიკვდილის შემდეგ, პაპანაქება დღეებში მარხვას, ხოლო ღამით





კი ღვთისმსახურების შესრულებისათვის ადგომას ველარ შევძლებ“,-წარმოსთქვა მან *(ზაჰაბი, „სიარი„, IV, 19).*

ღამე-ეს ის დროა, როდესაც ღვთისმსახურებას უდიდესი სარგებლობა მოაქვს, პატიების შესახებ ლოცვები და თხოვნა მიიღება, ცოდვები ჩამოირეცხება, ხოლო სხეული ჯანმრთელი ხდება. ღამის ღვთისმსახურების განახლება ჭეშმარიტი სიმდიდრის შეძენას ნიშნავს, რომლის შესახებაც ყურანის აიათი გვამცნობს: ***„თქვი: ღმერთო ჩემო, ქონების ბატონ-პატრონო! უბოძებ ქონებას, ინებებ ვისაც, და ართმევ მას, ინებებ ვისაც, და აამაღლებ, ინებებ ვისაც, და დაამდაბლებ, ინებებ ვისაც; სიკეთე ხომ მხოლოდ შენს ხელთაა, უეჭველად, შენ ყოვლისშემძლე ხარ!“*** *(სურა „ალი-იმრანი“, 3/26; ჰადიმი, „მეჯმუათურ-რისალე, (რისალათულ ვასიე ვე ნასიჰა“), გვ. 194).*

## *ისინი ღვთისმსახურებას ყურადღებით ეკიდებოდნენ*

კაცობრიობის სიამაყის ﷺ თანამედროვენი თაყვანისცემას დიდი აღფრთოვანებითა და ყურადღებით ასრულებდნენ, მაგრამ თვლიდნენ, რომ ეს საკმარისი არ არის. ისინი მუდმივად შიშსა და იმედს შორის ცხოვრობდნენ. აიშე (ალლაჰი იყოს მიგან კმაყოფილი)





მოგვითხრობს: აიათების გარდმოვლენის შემდეგ ***„და რომელნიც გასცემენ გასაცემს და მათი გულები შიშით ძრწიან, რომ თავიანთ ღმერთთან იქნებიან დაბრუნებულნი, სწორედ ისინი ეჯიბრებიან ერთმანეთს სიკეთეების კეთებაში და ეგენი მოწინავენი არიან ამაში!“*** *(სურა „მუმინუნ“, 23/ 60-61).*

ერთხელ, შუამავალს ვკითხე:

- ამ აიათებში მათზეა საუბარი, ვინც მრუშობს, ქურდობს და ალკოჰოლს სვამს? მათში საუბარია ჰარამისა და ადამიანთა ქცევების შესახებ?

- *არა, სადიყის ქალიშვილო! ამ აიათებში მათზეა საუბარი, ვინც ნამაზს ასრულებს, მარხულობს და სადაყას გასცემს. მაგრამ მათ ეშინიათ, რომ ეს ღვთისმსახურება მიღებული არ იქნება. აი, ისინი არიან ის ადამიანები, ვინც კეთილი საქმეების კეთებაში ერთმანეთს ეჯიბრებიან და ეცდებიან საუკეთესონი იყვნენ. (თირმიზი „თეფსირი“, 23/3175; იბნ მაჯე, „ზუჰდი“, 20).*

თუ მუსლიმი ყველა ღვთისმსახურებას გულმოდგინებით შეასრულებს, მაშინ მას უზენაესის წყალობის იმედი უნდა ჰქონდეს, რომ ის ყველაფერ ამას მიიღებს იმიტომ, რომ ნებისმიერ დროს ჩვენი ყველა ქმედება და ლოცვა ღმერთის მოწონებას საჭიროებს. როდესაც ნამაზის დრო დადგებოდა, ღვთის-





მოსავი ალის *(ალლაჰი იყოს მიგან კმაყოფილი)* სახე თეთრდებოდა, ხოლო სხეული კი კანკალებდა. მას ჰკითხეს:

- ო, მართლმორწმუნეთა მბრძანებელო რა მოგდით? ეს რა მდგომარეობაა ასეთი?

- დგება ამანათის დაბრუნების დრო, რომელიც უზენაესის მიერ ჩვენზე ნაჩუქარი იყო. ეს ისეთი ამანათია, რომელიც სურდათ ცის, დედამიწისა და მთებისათვის მიეცათ, მაგრამ მათ შეეშინდათ და არ მიიღეს, ხოლო ადამიანმა კი გაბედა და მიიღო: ***„უეჭველად, ჩვენ შევთავაზეთ პასუხისმგებლობა აელო ცასა და დედამიწას და მთებს, მაგრამ უარი თქვეს და შეეშინდათ მისგან, კაცმა კი იტვირთა იგი. უეჭველად, იგი უსამართლოა, უგუნურია!“*** *(სურა „აჰზაბი“, 33/72)* და მე არ ვიცი, შევძლებ კი ამ ამანათის დაბრუნებას,რომელიც ჩემს მხრებზე ტვირთად მადევს... *(სარაჯ, „ლუმა,“გვ.139).*

## *კეთილი საქმეების შესრულებასა და კეთილდღეობაში შეჯიბრება*

შუამავლის ﷺ თანამიმდევარნი ერთმანეთს კეთილი საქმეების შესრულებაში მუდმივად ეჯიბრებოდნენ. აბდურრაჰმან ბინ ებუ ბაქრი მოგვითხრობს: „მუჰამმედ შუამავალმა ﷺ დილის ნამაზის შემდეგ კითხვით





მოგვმართა: *„არის თუ არა რომელიმე თქვენ-განი მარხული?“*

ომარმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* თქვა: „ ალლაჰის შუამავალო! გუშინ საღამოს მე არ დამიგეგმია, მარხული ვყოფილიყავი და ამიტომ არც ახლა ვარ მარხული“.

კეთილშობილმა ებუ ბექირმა უპასუხა:

- მე კი გუშინ განვიზრახე მარხვა და ამიტომ დღეს დილიდან დავიწყე მზადება.

ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

- არის თუ არა თქვენ შორის ისეთი, ვინც ავადმყოფი მოინახულა?

- ალლაჰის შუამავალო, ჩვენ ხომ მხოლოდ ეხლა შევასრულეთ დილის ნამაზი და ჯერ კიდევ ჩვენივე ადგილებიდან არ წამოვმდგარვართ. როდის მოვასწრებდით ავადმყოფის მონახულებას? - შესძახა კეთილშობილმა ომარმა. მაგრამ ებუ ბექირმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* თქვა:

- მე გავიგე, რომ ჩემი ძმა, აბდურრაჰმან ბინ ავფი ცუდად გრძნობს თავს, ამიტომ მეჩეთისაკენ მომავალმა გზად მას შევუარე. მას უზენაესის დახმარებით განკურნება ვუსურვე და ამის შემდეგ აქ მოვედი.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ, კიდევ ერთი, კითხვა დაუსვა:





- დღეს რომელიმე თქვენგანმა მშიერი დააპურა?

-ალლაჰის შუამავალო, დილის ღვთისმსახურების შემდეგ ჩვენ მეჩეთის დატოვებაც კი ვერ მოვასწარით, - წარმოსთქვა კეთილშობილმა ომარმა.

- მეჩეთში შემოსასვლელთან დავინახე ადამიანი, რომელიც მშიერი იყო და მოწყალებას ითხოვდა. ჩემ შვილ, აბდურრაჰმანს ხელში ქერის პურის ნაჭერი ეკავა, რომელიც მაშინვე გაჭირვებულს მივეცით,- წარმოსთქვა კეთილშობიშლმა ებუ ბექირმა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* .

ამის შემდეგ მუჰამმედ შუამავალმა ﷺ მას უთხრა: „მე შენ სამოთხეს გიმახარობლებ.“

*- დაე, უზენაესმა თავისი წყალობა ომარს აჩუქოს! დროის რომელ მონაკვეთშიც უნდა სურდეს მას კეთილ საქმეების შესრულება, უეჭველია, მას ებუ ბექირი ყოველთვის დაასწრებს! (ჰეისემი, III, 163-164; ებუ დავუდი, „ზექათი“, 36/1670; ჰაქიმი, I, 571/1501)).*

ეს ჰადისი მუსლიმებს მოუწოდებს, ცხოვრების ყოველ წამს ირგვლივ მყოფთათვის ყურადღებიანი იყვნენ და თავიანთი დროით დედამიწაზე ისე ისარგებლონ, რომ უზენაესი კმაყოფილი იყოს. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვაფრთხილებს იმის შესახებ, რომ ყველა განზრახვა ჩვენი მოქმედებების შედეგებზე





აისახება. ყურანის ერთ-ერთ აიათში ნათქვამია: ***„ და როცა მოიცლი, წამოდექი და იშრომე და შენი ღმერთისკენ გაესწრაფე!“*** *(სურა „ინშირაჰი, 94/7-8).*

## *შუამავლის ﷺ კვალდაკვალ მიმავალნი*

თანამიმდევარნი შუამავლის ﷺ სუნნეთს ყველა საკითხში მისდევდნენ. ფუდაილ ბინ იაზი ასე ამბობდა „თუ, რომელიმე ქმედება გულწრფელად მაგრამ არასწორად შესრულებული იქნება, მაშინ ის უზენაესის მიერ მიღებული არ იქნება. თუ, რომელიმე ქმედება სწორად იქნება შესრულებული, მაგრამ არაგულწრფელად, მაშინ ღმერთის მიერ ეს მსახურებაც არ იქნება ჩათვლილი. ე. ი. ნებისმიერი თაყვანისცემა მანამდე არ იქნება მიღებული, სანამ მორწმუნე მას გულწრფელად და ყველა პირობის დაცვით არ შეასრულებს. იჰლასი (გულწრფელობა) ნიშნავს, რომ ყოველი ქმედება ალლაჰისთვის განსაკუთრებულად სრულდება, ხოლო სწორად კეთება ნიშნავს, რომ ის შუამავლის სუნნეთითაა შესრულებული. *(იბნ ყაიმ ელ-ჯევ ზი, „ალამულ-მუვაქქინ, ბეირუთ, 1996, II, 159).*

შუამავლზე ﷺ მიყოლა, უზენაესის ბრძანებებზე მორჩილებას ნიშნავს. ამის შესახებ





ყურანში ნათქვამია: ***„ვინც ჰმორჩილებს შუამავალს, უეჭველად, ის ალლაჰის მორჩილია. და ვინც შეგაქციოს სახე, მაშ, არ წარგვიგზავნიხარ შენ მათდა გუშაგად!“*** *(სურა „ნისა,“ 4/80).*

ამ ჭეშმარიტების აღმქმელი შუამავლის ﷺ თანამედროვენი ყველა თავიანთი ქცევით სუნნეთს ეყრდნობოდნენ და ამ საქმეში აკურატულობასა და სიფაქიზეს იჩენდნენ. ერთხელ, კეთილშობილმა ჯაბირმა ახალგაზრდას, რომელიც ცოდნის მისაღებად მოვიდა, ასე უთხრა: „ალლაჰის შუამავალი ﷺ ჩვენ შორის იყო, მას ყურანი გარდმოევლინა და მან მისი აზრი ძალიან კარგად იცოდა. ის თავის ქმედებებს ალლაჰის წიგნის შესაბამისად ასრულებდა და ჩვენც მის ქცევებს მივბაძავდით“ *(მუსლიმი, „ჰაჯი,“ 147).*

ომარ ბინ აბდულლაჰი ხაზგასმით აღნიშნავდა: „ჩვენ არაფერი ვიცოდით მანამდე, სანამ უზენაესმა შუამავალი ﷺ არ მოგვივლინა. ჩვენ ვხედავდით რას და როგორ ასრულებდა იგი და ყველაფერს უცვლელად ვასრულებდით. *(იბნ-ი მაჯე, „იყამე“, 73; აჰმედი, II, 65, 94, IV, 78).* ყურანში ნათქვამია: ***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! წინ ნუ გაასწრებთ ალლაჰს და მის შუამავალს და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმომსმენია, ყოვლისმცოდნეა.“*** *(სურა „ჰუჯურათი“,49/1).*





ერთ-ერთმა თაბიინმა, საიდ ბინ მუსაიბმა, მუსლიმი დაინახა, რომელმაც შუადღის ნამაზის დროის დადგომამდე ორი მუხლი ილოცა. ბრძენს არ მოეწონა, რომ ეს ადამიანი ნებაყოფილებით ნამაზს ლოცვისათვის მიუღებელ დროის მონაკვეთში ასრულებდა. ნებაყოფილებით ნამაზის დასრულების შემდეგ მორწმუნემ სწავლულს მიმართა: „ებუ მუჰამმედ! ნუთუ უზენაესი ალლაჰი მე იმისთვის დამსჯის, რომ ნამაზს ვასრულებ?“ ამ რიტუალით მან შენი დაცვა გადაწყვიტა, მაგრამ იქვე პასუხად შემდეგი გაიგონა: „არა, უზენაესი შენ ამ ღვთისმსახურებისათვის კი არ დაგსჯის, არამედ იმისათვის, რომ შენი მოქმედება მისი შუამავლის სუნნეთს არ შეესაბამება“ *(დარიმი, „მუყადდიმა“, 39/442).*

თანამიმდევართა შორის ღვთისმოსავი ალი შუამავლის ﷺ სუნნეთის შესრულებისას ყველაზე თანმიმდევრული იყო. ერთხელ, მას ჰკითხეს: „შეიძლება თუ არა ადამიანმა იმ ცხოველით, რომლის მსხვერპლად შეწირვა ჰაჯობის შესრულების შემდეგ განიზრახა, ისე ისარგებლოს, როგორც გადასაადგილებელი საშუალებით?“ კეთილშობილმა ალიმ უპასუხა: „ამ საქმეში მოუწონარი არაფერი არის. შუამავლი ﷺ ჰაჯობაზე მგზავრობისას ხალხს ურჩევდა, შემჯდარიყვნენ როგორც უბრალო, ასევე მსხვერპლთშესაწირად გამ-





ზადებულ აქლემებზე. თქვენ ვერ შეძლებთ მიბაძოთ უფრო კეთილშობილურ და სწორ გადაწყვეტილებას, ვიდრე შუამავლის ﷺ სუნნეთია. არაფერია იმაზე უფრო ღირსეული, ვიდრე მისი მაგალითის მიბაძვა!“ *(აჰმედი, I, 121).*

ღვთისმოსავი ალი აგრეთვე მოგვითხრობს: „როდესაც ვხედავდით, რომ შუამავალი ﷺ სალოცავად დგებოდა, ჩვენც აგრეთვე ვდგებოდით; ხოლო როდესაც ის ჯდებოდა- ჩვენც ასევე ვიქცეოდით. *(აჰმედი,I, 83).*

ერთხელ, კეთილშობილმა ალიმ განბანვა შეასრულა. მან ტყავის მესების ზედაპირზე მესი გაიკეთა და შემდეგ თქვა: „თუ მე ვერ დავინახავდი, რომ შუმავალმა ﷺ მესი ზუსტად ასეთი სახით შეასრულა, მაშინ ვიფიქრებდი, რომ მესების ძირის გაწმენდაც საჭირო იქნებოდა.“ *(აჰმედი, 148, 95, 124).*

აბდულლაჰ ბინ ები ავფმა თავისი ქალიშვილის ჯანაზა ნამაზის ლოცვაზე,რამდენიმეჯერ თექბირი წამოსთქვა. მეოთხე თექბირის შემდეგ მან ისეთი პაუზა გააკეთა, როგორსაც ორ თექბირს შორის აკეთებდა, უზენაეს ალლაჰს თავის ქალიშვილისთვის ცოდვების პატიება შეევედრა. იქ შეკრებილებმა გადაწყვიტეს, რომ ის თექბირს მეხუთეჯერ წარმოსთქვამდა, მაგრამ მან სალამი მისცა და ნამაზი დაასრულა. ამის შემდეგ მუსლიმე-





ბმა სთხოვეს აეხსნა, თუ რატომ მოიქცა იგი ასე. აბდულლაჰ ბინ ები ავფმა უპასუხა: „მე არაფერი არ დამიმატებია იმაზე, რაც შუამავალთან ﷺ დავინახე. მან გასვენების ადათწესები ასეთივე სახით შეასრულა, როგორადაც შუამავალი ﷺ ასრულებდა. *(ჰაქიმი, I, 360, იბნ მაჯე, „ჯანაზა“, 24).*

ერთხელ, ებუ მუსა ეშარი ავად გახდა. მან გრძნობა იმ მომენტში დაკარგა, როდესაც მის თავს მეუღლე იჭერდა. ქალმა ყვირილი და ხმამაღლა ტირილი დაიწყო. ებუ მუსას კი ძალა არ ჰქონდა, რომ იგი გაეჩერებინა, როდესაც ის გონს მოეგო, მან მეუღლეს დარიგება მისცა: „მე არ მომწონს ის, რაც არ მოსწონდა შუამავალს ﷺ“ და თავს ვარიდებ იმას, რისგანაც შორს იდგა იგი. ის არ იწონებდა ქალების საქციელს, რომლებიც მწუხარების გამო მოსთქვამდნენ, თმებსა და ტანსაცმელს იგლეჯდნენ.“ *(ბუჰარი, „ჯანაზა“,37, 38; მუსლიმი, „იმანი“, 167, ნესაი, „ჯანაზა„, 17).*

როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ შორეულ მოგზაურობიდან ბრუნდებოდა, თავდაპირველად მეჩეთში შედიოდა, ორ მუხლ ნამაზს ასრულებდა და მხოლოდ ამის შემდეგ სახლში მიდიოდა. იბნ ომარიც მთელი თავისი სიცოცხლე ამასვე აკეთებდა *(ებუ დავუდი, “ჯიჰადი“, 166/278; 2782).* როდესაც იბნ ომარი ჰაჯობასა და უმრას ამთავრებდა, ის თავის აქლემს





ბათჰაში, ზულ-ჰულეიფეს მახლობლად აუცილებლად აჩერებდა და ისვენებდა, ასე იქცეოდა შუამავალი ﷺ *(ბუჰარი, „ჰაჯი“, 38)“*. როდესაც იბნ ომარი მუჰასაბის (მექასა და მინას შორის) მიდამოებში აღმოჩნდებოდა, მაშინ ლოცვას ნამაზისთვის გამოყოფილ დროს ასრულებდა, ხოლო შემდეგ ცოტა ხნით ეძინა. შუამავალი ﷺ მსხვერპლად შესაწირ ცხოველს ქუაიდეში (მექასა და მედინას შორის დასახლება) ყიდულობდა და იბნ ომარიც ასევე იქცეოდა *(თირმიზი, „ჰაჯი“, 68/907)*. როდესაც მას ამ ქცევების შესახებ ეკითხებოდნენ, პასუხი უცვლელი იყო: „იმიტომ რომ მე დავინახე, ასე აკეთებდა შუამავალი ﷺ“ *(ბუჰარი, „ვუდუ“, 30, „ჰაჯი“16, 38, 149).*

ებუ რაფი მოგვითხრობს: „მე ღამის ნამაზი ებუ ჰურეირესთან ერთად შევასრულე. ის სურა „ინშაყაყს“კითხულობდა და შემდეგ კი სეჯდეს ასრულებდა. მე მას ვკითხე:

- ებუ ჰურეირე, რა სეჯდეა ეს?

ამ სურის კითხვის დროს, როდესაც მე შუამავალთან ვიდექი, სეჯდე ასე შევასრულე. სიკვდილამდე მას ასე შევასრულებ. *(მუსლიმი, „მესაჯიდი“, 110; აჰმედი, II, 229).*

ახალგაზრდა ადამიანი ებუ ჰარუნ ელ-აბადი თავის ამხანაგებთან ერთად ებუ სადთან რაღაცის შესასწავლად მიდიოდა. ყოველი შეხვედრისას დამრიგებელი მათ მუდმივად





ერთსა და იმავე სიტყვებს ეუბნებოდა: „მშვიდობა თქვენ ახალგაზრდებო, რომელიც ჩვენ შუამავალმა ﷺ გვიანდერძა და რომლის შესახებაც მან ჩვენგან თავდებობის სიტყვა აიღო. კეთილი იყოს თქვენი მობრძანება! მუჰამმედ შუამავალი ﷺ ასე ამბობდა: „ხალხი თქვენ გაგყვებათ. ისინი თქვენთან მოსვლას სამყაროს ოთხივე მხრიდან მოისურვებენ, რომ რელიგია კარგად შეისწავლონ და მას ჩაწვდნენ. ყურადღებითა და მადლიერებით მოეპყარით მათ, ვისაც ცოდნის შეძენა სურს, უხვად გაუმასპინძლდით მათ (ცოდნით)" *(თირმიზი, „ილიმი„, 4/2650; იბნ-ი მაჯე, „მუყადდიმე, 17,22; დარიმი, „მუყადდიმე," 26; ჰაქიმი, 164/298).*

შუამავლის ﷺ თანამიმდევრები, ბედნიერი ეპოქის ხალხი, მუჰამმედის ﷺ ყოველ რჩევას, ნებისმიერ ქცევას უდიდესი ერთგულებით, გულმოდგინებითა და სიფაქიზით ასრულებდნენ.







## *ბედნიერი ეპოქის წარმომადგენლების ზნეობრივი სიმწიფე*

კაცობრიობის ისტორიაში კეთილდღეობის ეპოქას სამართლიანობის, ზნეობრიობის გაწონასწორებულობისა და სულიერი სიმშვიდის თვალსაზრისით განსაკუთრებული ადგილი უჭირავს. ეს, უპირველესად იმის გამო, რომ ამ დროს მუჰამმედ შუამავალი ﷺ, ცხოვრობდა. ეს ეპოქა მისი სულიერი გავლენის, ქცევისა და სიუხვის წყალობით, სრულიად გარდაიქმნა. დროის ამ პერიდში ადამიანები ღრმა ფიქრებსა და აღფრთოვანების ატმოსფეროში იმყოფებოდნენ და შეეძლოთ შუამავალს ﷺ ახლოს გაცნობოდნენ და მისი მეშვეობით უზენაესი უკეთ აღექვათ.

მოდი დიდი მთა წარმოვიდგინოთ. შორიდან ჩვენ შეიძლება მხოლოდ ბუნდოვანი სილუეტები დავინახოთ. მაგრამ თუ ადამიანი მას მიუახლოვდება, მაშინ იგი არაჩვეულებრივ სილამაზეს მკაფიოდ დაინახავს: ფერდობები, ხეები, ჩიტები და მთის სწრაფი მდინარეები. ასევე შეუძლებელია, მუჰამმედ შუამავლის ﷺ ნამდვილად აღქმა მხოლოდ





მისი წიგნებისა და ბიოგრაფიის კითხვით. მისი სულიერების არსი მხოლოდ გულითა და სიყვარულით შეიგრძნობა. მის მაღალ ზნეობრივ თვისებებს თანამიმდევრები ისე უახლოვდებოდნენ, რომლებიც მის ნებისმიერ სურვილს სიყვარულით ასრულებდნენ: „დაე, ჩემი დედ-მამა, ჩემი ცხოვრება, ქონება და ყველაფერი, რაც გამაჩნია, შენ მოგიძღვნი მისდამი ჩვენი სიყვარული ვლინდება იმაში, თუ როგორი გულის ფანცქალით ვეპყრობით მის შთამომავლობას. შუამავლის ერთ-ერთი ჰადისი გვამცნობს: *„მე თქვენ გიტოვებთ ორ სიძვირფასეს- ალლაჰის წიგნსა და სუნნეთს“.* *(იბნი ჰიშამი, IV, 2171; მუვათთა „ყადერი“, 3).* ამიტომ ჩვენ უნდა შევეცადოთ, ყურანისა და სუნნეთის მიხედვით ვიცხოვროთ, რომ უზენაესის კმაყოფილება და მისი შუამავლის ﷺ მოწონება დავიმსახუროთ. უზენაესი ალლაჰის წიგნითა და შუამავლის ﷺ სუნნეთით განათებულ გზაზე ადამიანებმა გულმოდგინება უნდა გამოავლინონ, რომ საზოგადოებაში, რომელშიც ჩვენ ვცხოვრობთ, მშვენიერი ზნეობრიობა შევიძინოთ.

## *ისინი მოკრძალებულნი იყვნენ*

ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ თანამოაზრეები, ზეშთაგონების შუქით აღზრდილნი





და შუამავლის ზნეობრივი თვისებების ცხოვრებაში გამტარებლები, განსაკუთრებული თავმდაბლობით გამოირჩეოდნენ. მისი სიკვდილის შემდეგ კეთილშობილი ებუ ბექირი ხალიფად აირჩიეს. ახალმა მმართველმა თავისი პირველი ქადაგების დროს მუსლიმებს ასე მიმართა: „ხალხო, მე თქვენს შორის საუკეთესო არა ვარ, მაგრამ მე მბრძანებლად დამნიშნეს." ამ სიტყვებით მან განსაკუთრებული თავმდაბლობის დემონსტრირება გააკეთა. მიუხედავად იმისა, რომ თავის მოვალეობას გულმოდგინედ ასრულებდა, მაინც უზენაესის პატიების, წყალობისა და დახმარების იმედი ჰქონდა.

კეთილშობილი სელმანი მედინას მმართველი იყო. ერთხელ, ქალაქში სირიიდან ვაჭარი ჩამოვიდა, რომელიც ტვირთის გადამტანს ეძებდა. მან კეთილშობილი სელმანი შენიშნა, რომელსაც ჯალამბარი ეჭირა. ვაჭარმა მართლმორწმუნეთა მბრძანებელი ვერ იცნო და დაუყვირა:

- ჰეი, მებარგულო, მოდი აქ! ეს ტვირთი აიღე. სელმანი ფარისმა ტვირთი ზურგზე მოიგდო და წავიდა. გზაში ხალხმა თავისი მბრძანებელი იცნო და ამის შესახებ უმალვე ვაჭარს აცნობა. ის აღშფოთდა, პატიება სთხოვა და იქვე მისთვის ტვირთის გა-





მორთმევა მოინდომა, მაგრამ სელმანი არ დათანხმდა:

- არაფერია! სანამ ამ ტვირთს ადგილამდე არ მივიტან, მას ზურგიდან არ მოვიხსნი *(იბნ-ი სადი, IV, 88).*

ასეთ თავმდაბალ ხალხს უზენაესი ალლაჰი ერთ-ერთ აიათში ასე აქებს: ***„ხოლო მოწყალის მსახურნი არიან ისინი, რომელნიც მოკრძალებულად დადიან ქვეყანაზე და როცა უმეცარი შემოხვდებათ ეუბნებიან: „სალამი!“*** *(სურა „ფურყანი“, 25/63).*

## *ისინი დიდსულოვანი ადამიანები იყვნენ*

სიკეთე და თანაგრძნობა შუამავლის ﷺ თანამიმდევართა ხასიათის განმასხვავებელი თვისება იყო. ზუსტად ეს ისტორია გვიჩვენებს, რომ რამდენად უხვი და გულმოწყალენი იყვნენ ისინი ახალგაზრდისა თუ მოხუცის მიმართ.

ღვთისმოსავი ჰასანი, ერთხელ, მედინას ახლოს მდებარე ბაღში შევიდა. იქ მან შავკანიანი ადამიანი დაინახა, რომლის ფეხებთან ძაღლი იწვა. მონა პურის ერთ ნაჭერს თავისთვის იტეხდა, ხოლო მეორე ნაწილს კი ძაღლს აჭმევდა. ასე მათ მთლიანი პური შეჭამეს.





ღვთისმოსავმა ჰასანმა ახალგაზრდას ჰკითხა:

- ვინა ხარ და ეს ბაღი ვის ეკუთვნის?

- მე ებანა ბინ ოსმანის მსახური ვარ და ეს ბაღიც მას ეკუთვნის.

- ახალგაზრდავ! გთხოვ აქედან არსად წახვიდე. მე რამდენიმე ხნის შემდეგ დავბრუნდები. ამ სიტყვების შემდეგ ღვთისმოსავი ჰასანი ბაღის პატრონისაკენ გაემართა, მისგან მონა და ბაღი შეისყიდა. ამ პროცესის დამთავრების შემდეგ იგი მონასთან მივიდა და აცნობა:

- მე შენ შეგისყიდე, წამოდექი!

- ჩემი მორჩილება უზენაესს, მის შუამავალსა და შენ-უპასუხა მან.

- ამიერიდან ალლაჰისთვის შენ თავისუფალი ხარ, - მთელი გრძნობით წარმოსთქვა ჰასანმა-და დასძინა. ეს ბაღი შენთვის მიჩუქებია.

„ჩემო ბატონო! მე კი ამ ბაღს უზენაესს ვჩუქნი, რომლისთვისაც შენ გამანთავისუფლე. *(იბნ მანზური „მუჰთასარუ თარიჰი," დემეშქ, VII, 25).* მონამ, რომელიც უზენაესის უკეთ აღქმისათვის დაასაჩუქრეს, მისდამი ასეთი კეთილ დამოკიდებულების გამოვლინებას უფრო დიდი სიუხვით უპასუხა. ასეთი საქციელით





მან კეთილშობილური ქცევების რაოდენობა გაზარდა.

თაბიინების თაობის გამოჩენილ სწავლულებს შორის აბდულლაჰ ბინ მუბარაქი შეძლებული და ძალიან განათლებული ადამიანი იყო, მან ბევრი ჰადისი ზეპირად იცოდა. ერთხელ, ის მეგობრებთან ერთად ჰაჯობაზე გაემგზავრა. გზად მიმავალებმა ქოხი დაინახეს, სადაც ორი პატარა გოგონა ცხოვრობდა. მშიერ ობლებს თავი გაუბედავად დაეხარათ და მკვდარი ჩიტის შესაჭმელად ემზადებოდნენ. დაინახა რა ეს, აბდულლაჰ მუბარაქმა გზის გაგრძელებაზე უარი თქვა. მას ამ მოგზაურობისათვის ჯიბეში ათასი დინარი ედო. ამ ფულიდან სახლში დასაბრუნებლად ოცი დინარი გადადო, ხოლო დანარჩენი ფული მთლიანად გოგონებს გადასცა. ასეთმა სიუხვემ მეგობრები განაცვიფრა, მაგრამ ბრძენმა უპასუხა: „ამ ქცევას უფრო მეტი მადლი გააჩნია, ვიდრე ჰაჯობის დროს მოპოვებულ მადლს." *(მ.საისი ხათიბოღლი, „ტ. 2, 3, ივლისი-სექტემბერი, 1999, გვ. 13).*

ღვთისმოსავ რაბი ბინ ჰაისემს, როდესაც ის ნამაზს ასრულებდა, ქურდმა ცხენი მოპარა, იგი ცხენის ქურდს არ დასდევნებია და სწორ მოქმედებად ჩათვალა, რომ ღვთისმსახურება გაეგრძელებინა. მეგობრებმა ცხენის მოპარვის შესახებ გაიგეს და მის სანუგეშებლად მივიდნენ. რაბიმ მათ ასეთი





ამბავი მოუთხრო: „მე შევამჩნიე ეს ადამიანი როგორ ხსნიდა ბაწრიდან ცხენს, მაგრამ ამ დროს ძალიან მნიშვნელოვანი და საყვარელი საქმით ვიყავი დაკავებული და ამიტომ გამტაცებელს აღარ დავდევნებივარ.“ იქ მყოფმა ადამიანებმა მოისმინეს რა ყველაფერი უსინდისო ადამიანს წყევლა დაუწყეს, მაგრამ რაბი ბინ ჰაისემმა ისინი გააჩერა: „დამშვიდდით, ჩემთვის ზიანი არავის მოუყენებია. სამწუხაროდ ამ ადამიანმა საკუთარი სული თვითონ დაღუპა. მან საკუთარ თავს იმდენი ცუდი გაუკეთა, მის მდგომარეობას ჩვენ უფრო ნუ დავამძიმებთ. *(ბაბანზადე აჰმედ ნაიმი „ისლამის ზნეობრიობის საფუძვლები,“გვ. 85-86).*

შუამავლის ﷺ თანამიმდევარნი ცხოველთა და მცენარეთა სამყაროს უდიდესი სიყვარულითა და მზრუნველობით ეკიდებოდნენ. ერთხელ, ალლაჰის შუამავალმა ﷺ სოფლელი ადამიანი დაინახა, რომელიც ცხვარს წველიდა. მან ასეთი დარიგება მისცა: „ადამიანო, როდესაც ცხოველს წველი, ცოტაოდენი რძე მისი ნაშიერისათვისაც დატოვე.“ *(ჰეისემი, VIII, 196).*

ებუ დერდა *(ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი)* შეხვდა ადამიანებს, რომლებმაც აქლემები ისეთი დოზით დატვირთეს, რომ ცხოველებმა ტვირთის სიმძიმის გამო ადგილიდან წამოდგომაც ვერ შეძლეს. ხოლო მას შემდეგ,





როგორც კი ტვირთის ნაწილი მოხსნეს, აქლემების პატრონს ებუ დერდამ მიმართა:

- თუ უზენაესი ალლაჰი გაპატიებს ცხოველებისადმი ასეთ დამოკიდებულებას, გჯეროდეთ, რომ თქვენდამი უდიდეს წყალობას გამოავლენს. მსმენია, როგორ ამბობდა შუამავალი ﷺ: *„უზენაესმა ალლჰმა ცხოველებისადმი კარგი დამოკიდებულება ბრძანა. თუ ბალახიან და მცენარეებით მდიდარ მიწის ნაკვეთის ახლოს გაივლით, თქვენი ცხოველები გააჩერეთ და გამოკვებეთ! თუ თქვენ უდაბნოსა ან მშრალ ადგილიან მიწის ნაკვეთის გავლით მიდიხართ, შეეცადეთ ის ძალიან სწრაფად გაიაროთ იმიტომ, რომ ასეთ ადგილებში ცხოველებისათვის დიდხანს ყოფნა მძიმე და საზიანოა.“ (იბნ ჰაჯერი, „მეთალიბულ-ალიე,“ II, 226/ 1978).*

## *ალლაჰისთვის პატიებით ისინი უდიდეს სიამოვნებას იღებდნენ*

ადამიანს სხვებისთვის პატიება უნდა შეეძლოს, რომ შემდგომში ეს პატიება თვითონ დაიმსახუროს. ჩვენ ყველანი უზენაესის წინაშე ან მის მონა-მსახურებთან ურთიერთობისას ბევრ შეცდომას ვუშვებთ და ეს ცოდვები შემდგომ პატიებას საჭიროებს.





ღვთისმოსავი ებუ ბექირი გაჭირვებულ მისთაჰს ყოველთვის ეხმარებოდა. როდესაც მის ქალიშვილს, შუამავლის ﷺ მეუღლე ძვირფასი აიშეს ცილი დასწამეს მათთან ერთად მისთაჰიც იმყოფებოდა. ამის შემდეგ ებუ ბექირმა დაიფიცა, რომ მას აღარასოდეს დაეხმარება. ამ ამბავის შემდეგ კი უზენაესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი გარდმოავლინა: ***„დაე, მდიდარნი და შეძლებულნი თქვენგან ნუ დაიფიცებენ, რომ არ დაეხმარებიან ნათესავებს, ღატაკებს და ალლაჰის გზაზე გადასახლებულებს. დაე, აპატიონ და იყვნენ ლმობიერნი. განა არ გინდათ, რომ ალლაჰმა მოგიტევოთ? ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“*** *(სურა „ნური“, 24/22).*

მას შემდეგ, როგორც კი ებუ ბექირმა ეს აიათი მოისმინა, აღიარა: „რა თქმა უნდა, მინდა, რომ უზენაესმა მაპატიოს“. ამის შემდგომ თანამიმდევარმა თავისი სიტყვები უკან წაიღო და ამ ადამიანისადმი დახმარება გააგრძელა *(ბუჰარი, „მეღაზი“, 34; მუსლიმი, „თევბე“, 56; თაბური, „თეფსირი“,II, 546).*

ეგვიპტეში გუბერნატორად მყოფ მალიქ ბინ ჰარისს, ღვთისმოსავმა ალიმ წერილი მისწერა. ამ წერილში მოყვანილი იყო მაგალითები და ფაქტები, თუ როგორ ჰქონდათ განვითარებული პატიების უნარი მუჰამმედ შუამავლის ﷺ თანამიმდევრებს: **„ნუ შეხედავ**





**ხალხს ისე, როგორც ცხვრის ფარას. გააღვივე შენს გულში სიყვარული, სიკეთე და თანაგრძნობა, თუნდაც იმიტომ, რომ ყველა ადამიანი თანასწორია ზოგიერთი გამონაკლისის გარეშე, რადგანაც ყველა მათგანი ალლაჰის გაჩენილია. მათ შეუძლიათ შეცდომა დაუშვან და უსიამოვნებანი ჰქონდეთ. გაუწოდე ხელი მას, ვინც დაეცა. თუ გსურს უზენაესმა გაპატიოს, თვითონ აპატიე ადამიანებს, იყავი მათდამი გულთბილი და ყურადღებით მოეპყარი. ალლაჰის ნების წინააღმდეგ ნუ აბობოქრდები. არასოდეს არ ინანო, რომ ადამიანებს აპატიე და არასოდეს გაგიხარდეთ იმის, რომ შენ ისინი დასაჯე."** *(მუჰიდდინ სეიდი ჩელები, „მართვის საფუძვლები",კრებული, ბუჰარი, ავტორი მეჰმეთ ერდოღანი, სტამბოლი, 2000, გვ. 47).*

ერთხელ, ისამ ბინ მუსთალიქი მედინაში მივიდა და ალი ბინ ჰასანი დაინახა. იგი მოგვითხრობს: „მე განმაცვიფრა იმ გარემოებამ, რამდენად კეთილშობილი იყო მისი სახე. მაგრამ ამ ამბავმა ჩემს სულში დაუჯერებელი შური აღძრა იმის გამო, რომ ალისადმი სიძულვილს დიდი ხნის წინ ვგრძნობდი. მე ჰასანს ვკითხე, არის თუ არა ის ებუ თალიბის შვილიშვილი, მაგრამ მისი მამის სახელი არ მიხსენებია. მან ჩემს შეკითხვას თანხმობით უპასუხა. მაშინ მე თავი ველარ შევიკავე და მისი მამისა და მის მიმართ უამრავი სალანძღავი სიტყვა წარმოვთქვი. ჰასანი ნაზად და





მშვიდად მიყურებდა. შემდეგ კი წარმოსთქვა: „ელუზუ ბილლაჰი მინე შშეიტანი რეჯიმ, ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიმ“ და ყურანის აიათები წაიკითხა: ***„შემწყნარებლობა დაიდგინე შენ, უბრძანე სიკეთე და უმეცართ ზურგი აქციე. და თუ ეშმაკმა გიბიძგოს ცდუნებისკენ, უმალვე ალლაჰს მიეკედლე. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა. უეჭველად, რომელნიც მოკრძალებულნი არიან ღვთისადმი, თუ მათ ეშმაკის მხრიდან რამე ავი შეეხოთ, გაიხსენებენ და დაინახავენ ეგენი.“*** *(სურა „არაფი“, 7/199-201).*

ამის შემდეგ მან ასეთი დარიგება მომცა: „თავშეკავებული იყავი! შენთვის და ჩემთვის უზენაესს პატიება სთხოვე. თუ შენ გსურს როგორც სტუმარს შეგხვდეთ, მაშინ ჩვენ დიდებულ სუფრას სიამოვნებით გაგიშლით. თუ გსურს სწორი გზა გიჩვენოთ, ჩვენ ამას აუცილებლად გავაკეთებთ. ჩვენ შევეცდებით მხოლოდ სიმართლე გიჩვენოთ“.

როდესაც ღვთისმოსავმა ჰასანმა დაინახა, თუ როგორი გავლენა იქონია ჩემზე მისმა სიტყვებმა, თავშეუკავებლობის მონანიებამ და გადამეტებულმა ემოციამ, მას ასეთი სიტყვები წარმოათქმევინა: „(იუსუფმა) თქვა: ***„მიუგო: „დღეს არ არს კიცხვა თქვენზე. დაე, ალლაჰმა შეგინდოთ, რამეთუ იგი მოწყალეთა უმოწყალესია!*** *(სურა „იუსუფი“, 12/92).*





იგი დაინტერესდა, თუ საიდან ვიყავი წარმოშობით. „დამასკოდან“-გავეცი პასუხი. რის შემდეგაც მან ამაღელვებელი ლექსი წაიკითხა, რომელიც ჩემთვის ბევრ სასარგებლო და ჭკუის დამარიგებელ მომენტებს შეიცავდა. მასში საუბარი იყო იმის შესახებ, რომ ის არა ერთხელ ყოფილა თავდასხმის ობიექტი დამასკოს მაცხოვრებლების მხრიდან. ამ ამბების შემდეგ ღვთისმოსავი ჰასანი ჩემს მიმართ უფრო ყურადღებიანი გახდა: „კეთილი იყოს თქვენი მობრძანება! დაე, უზენაესის წყალობა იყოს თქვენთან ერთად, ჩემო ძვირფასო სტუმარო. დაე, მან ჯანმრთელობა, ძალა მოგცეს და დაგეხმაროს! ნუ მოგერიდებათ და მითხარით, რა გასაჭირი გაქვთ? ალლაჰი ხედავს, რომ სინამდვილეში ჩვენ უფრო უკეთესი აღმოვჩნდებით, ვიდრე შენ ამას ჩვენს შესახებ ფიქრობ.“

როდესაც ისა ბინ მუსთალიქი ჰასანთან შეხვედრის ამბებს რამდენჯერმე იმეორებდა, ის თავის გრძნობებს ასე აღწერდა: „ასეთი მაღალი ზნეობრიობისა და ხასიათის ადამიანთან შეხვედრის შემდეგ სამყარო ჩემთვის უცბად ძალიან მჭიდრო გახდა. მე ვისურვე მიწას პირი დაეღო და ჩავეყლაპე. ამიტომ შევეცადე მისგან რაც შეიძლება, მალე წავსულიყავი. მაგრამ ასეთი მდგომარეობის შემდეგ უცბად გავიგე, რომ ჩემთვის მთელ სამყაროში არ არსებობს უფრო სასიამოვნო,





მნიშვნელოვანი და ძვირფასი ადამიანები, ვიდრე ჰასანი და მისი მამა ალი“ *(ქურთუბი, სურა „არაფი“, თეფსირი, 201).*

პატიების უნარი ისლამის სილამაზის გამოხატულებაა და ადამიანებზე სასიკეთო გავლენას ახდენს. თაბიინების თაობიდან მეიმუნ ბინ მიჰრანს, ძალიან უყვარდა ღვთისმსახურების შესრულება და უზენაესის ნება-სურვილის მორჩილი ადამიანის სახელი გაითქვა. ერთხელ, სადილობისას მოსამსახურემ მის ტანსაცმელს ცხელი სუპი გადაასხა. დამწვრობამიღებული მეიმუნე ასეთი მოულოდნელი საქციელით ძალიან გაბრაზდა. შეშინებულმა მონამ წარმოთქვა:

– ჩემო ბატონო! უზენაესის აღთქმა (ანდერძი) საკუთარ ცხოვრებაში განახორციელე: ***„ რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი!“*** *(სურა „ალი იმრანი„ 3/134)*

მეიმუნე დაეთანხმა. ამის შემდეგ მონამ აიათის კითხვა გააგრძელა, რომელშიც მოთხრობილი იყო: ***„ისინი ადამიანებს პატიობენ.“*** მეიმუნემ საკუთარი თავშეუკავებლობის გამო ინანა და მოსამსახურეს აპატია. შემდეგ მონამ კიდევ ერთი აიათი წაიკითხა, რომელიც გვამცნობს: ***„უზენაესს უყვარს ისინი, ვინც ადამიანებს ეხმარება.“*** მეიმუნემ





ალლაჰისთვის კეთილშობილ მოსამსახურეს თავისუფლება მისცა *(ქურთუბი, IV, 207, სურა „ალი იმრანი“, 3/134).* (შენიშვნა: ზოგიერთ წყაროებში ნაჩვენებია, რომ მეიმუნეს ნაცვლად ჯაფერ სადიყი იყო).

## *შუამავლის „მუჰამმედულ ემინ“ (სანდო მუჰამმედი) და „სიდდიყის“ (ერთგული) მსგავსი თვისებებიდან თანამიმდევრებმა თავიანთი წილი აიღეს*

ალლაჰის წმინდა შუამავალმა ﷺ მექას აღების შემდეგ გადაწყვიტა, ნადავლი მხოლოდ მათთვის გაენაწილებინა, ვინც იმ დროისათვის ისლამი მიიღო. მას ამ საქციელით ახლადმოქცეულ მუსლიმთა გულების მოგება სურდა. მაგრამ ამ გადაწყვეტილებით ბევრი ახალგაზრდა ენსარი უკმაყოფილო იყო: „ამაღელვებელია, ჩვენი შუბის წვერებს ყურაიშების სისხლი ჯერ კიდევ არ შეშრობია, ხოლო მთლიან ნადავლს მათ გასცემენ.“ როდესაც ალლაჰის შუამავალმა ﷺ ამ ამბის შესახებ გაიგო, ძალიან დამწუხრდა. მან ენსარები შეკრიბა და ჰკითხა: „მართალია თუ არა ის, რის შესახებაც მაცნობეს?“ ისინი შეშფოთდნენ, თავი დახარეს და ყველაფე-

რი აღიარეს: „დიახ, ჩვენ ვთქვით ის, რამაც თქვენამდე მოაღწია. ეს ვაღიარეთ იმიტომ, რომ თანამიმდევარნი ტყუილს არასოდეს ლაპარაკობენ *(მუსლიმი „ზექათი“, 134).*

ღვთისმოსავი ენესი მოგვითხრობს: „ვფიცავ უზენაესს, ყველაფერი, რასაც ჩვენ ვყვებოდით, გვსმენია არა მხოლოდ შუამავლისაგან ﷺ, არამედ ერთმანეთისგანაც. ჩვენ ჰადისებს ერთმანეთს გადავცემდით, მაგრამ ამავდროულად არასდროს არ ვიტყუებოდით. *“(ჰეისამი, I, 153).*

თანამიმდევრები ყოველთვის პატიოსანნი და მართალნი იყვნენ. ამიტომ მათ მტრებიც კი ენდობოდნენ. უჰუდის ბრძოლის შემდეგ მოწინააღმდეგეთა ლიდერმა ებუ სუფიანმა კეთილშობილ ომარს გასძახა:

- ომარ, მუჰამმედს დაუსრულეს სიცოცხლე?

- უზენაესს მადლობა! არა! ეხლა იგი ცოცხალია და ის, რის შესახებაც ლაპარაკობ ესმის - უპასუხა ომარმა.

- როგორც ვხედავ, ჩვენი ტომის წარმომადგენელ, იბნ ყაიამზე, რომელმაც შუამავლის სიკვდილის შესახებ გვაცნობა, უფრო მეტად პატიოსანი და უკეთესი ადამიანი ხარ *(იბნ ჰიშამი, III, 45; ვაჰიდი, I 296-297; აჰმედი, I, 288; ჰეისამი, VI, 111).* ეს ისტორია იმითაა შესანიშნავი, რომ წარმართს არა თავისი თანამებრძოლის,





არამედ იმ ადამიანის სწამს, ვისაც ებრძვის, იმიტომ რომ ის მასში პატიოსნებასა და კეთილშობილებას ხედავს.

ერთხელ, იემენის მცხოვრებლები კაცობრიობის სიამაყესთან ﷺ მივიდნენ და სთხოვეს: „ჩვენთან ერთად გამოაგზავნე ადამიანი, რომელიც ისლამსა და შენ სუნნეთს შეგვასწავლის." ალლაჰის შუამავალმა ﷺ საჰიბ ებუ უბაიდ ჯირრაჰას ხელი მოკიდა და უთხრა:

- აი, ეს მუსლიმი ამ უმმეთის საიმედო ადამიანია.

შემდეგ კი მას უბრძანა იემენელებთან ერთად წასულიყო *(მუსლიმი, „ფედაილუს- საჰაბი", 54; აჰმედი III, 146).* ამ ჰადისში ხაზგასმითაა აღნიშნული, რომ საიმედოობა და სამართლიანობა ყველაზე საუკეთესო სულიერ თვისებად ითვლება, რომელიც უზენაესისა და მისი შუამავლის ﷺ კმაყოფილებასა და ქებას იმსახურებს.

ისინი სიუხვის გამოვლინებისას და პრობლემების სალი აზროვნებით გადაწყვეტისას, თითქოსდა, ბარაქიანი წვიმასავით იყვნენ, ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ მაგალითზე აღზრდილი თანამიმდევრები სიუხვისა და გაწონასწორებულობის თვალსაზრისით, მისი მსგავსნი გახდნენ. კეთილშობილი ჯაბი-





რი მოგვითხრობს: „მუჰაჯირებსა და ენსარებს შორის მე არ ვიცი არცერთი შეძლებული ადამიანი, რომლებსაც თავიანთი საქველმოქმედო ფონდი არ გააჩნდეთ.“ *(იბნუ ყუდამა, „ალ-მუჰნი“, V, 598).*

იბნ ჰაზმი მოგვითხრობს: „აბდულლაჰ ბინ ომარმა, ღვთისმოსავმა ფატიმამ და სხვა თანამიმდევრებმა მედინაში უამრავი საქველმოქმედო ფონდი დააარსეს. ეს კი საერთოდ აღიარებული ფაქტია. არ არსებობს ადამიანი, რომელმაც ამის შესახებ არ იცოდეს“ *(მ. აბდულლაჰ ამანი, „ფათიმათუზ-ზეჰრა“, ბეირუთი, 1996, გვ. 330).* ერთ-ერთმა უდიდესმა სამხედრო მეთაურმა ჰალიდ ბინ ველიდმა მთელი თავისი აღჭურვილობა და ფორმის ტანსაცმელი საქველმოქმედო ფონდს გადასცა *(ბუჰარი, „ზექათი“, 49,33; „ჯიჰადი“, 89; მუსლიმი, „ზექათი“, 11).*

ერთხელ, უბეიდულლაჰ ბინ აბბასი ლაშქრობაში იმყოფებოდა. მას თავისუფლებამიცემული მონა აცილებდა. გზად მიმავლებმა ბედუინის სახლი დაინახეს. უბეიდულლაჰმა მონას ამ სახლში შესვლა, სტუმრობა და ღამის გათევა შესთავაზა. საჰაბე კარგი ზნეობით გამოირჩეოდა და ღირსეული ადამიანის სახელს ატარებდა. ბედუინი მას გულღიად შეხვდა და აღფრთოვანებული გრძნობით მეუღლეს აცნობა:





- დღეს ჩვენ სტუმრად პატივცემული ადამიანი გვყავს. არის თუ არა მისთვის ღირსეული ვახშამი?

- არა უპასუხა ქალმა,- ჩვენ მხოლოდ ეს ცხვარი გვყავს, რომლის რძითაც ჩვენი პატარა იკვებება.

- უნდა დაიკლას ცხოველი- გადაწყვიტა მასპინძელმა.

- შენ გინდა, რომ საკუთარი ქალიშვილი მშიერი მოკვდეს?

- თუნდაც მას შიმშილით სიკვდილის საფრთხე ემუქრებოდეს, სულერთია, ჩვენ ასე უნდა მოვიქცეთ.

ამის შემდეგ ბედუინმა დანა აიღო და ცხვარი დაკლა. ამ ხორციდან მან ღვთისმოსავ უბეიდულლაჰისა და მისი მსახურისათვის გემრიელი საჭმელი მოამზადა.თანამიმდევარმა სახლის მეუღლესთან პატრონის საუბარი გაიგონა და დილით თავისუფლებამიცემულ მონას უბრძანა, მთლიანი ფული ბედუინისათვის მიეცა. მსახური შეეწინააღმდეგა:

- შენ მას ხუთას დინარს აძლევ? მან კი შენთვის ცხვარი დაკლა, რომელიც მხოლოდ ხუთი დინარი ღირს!

- ვფიცავ უზენაესს, ეს ღარიბი ჩვენზე უფრო გულუხვია. ჩვენ მას ქონების მხოლოდ ნაწილი გავეცით, ხოლო მან, რაც ოჯახისა





და ბავშვებისათვის უკანასკნელი გააჩნდა, მთლიანად ჩვენ გადმოგვცა. ეს არის (გასცე უკანასკნელი, რასაც შენ თვითონ საჭიროებ) უდიდესი გამოვლინება.

როდესაც მუავიემ ამ ისტორიის შესახებ გაიგო, აღფრთოვანებულმა ასე წარმოსთქვა: „ყოჩაღ შენ, უბეიდულლაჰ! შენ აჩვენე ვისი ვაჟიშვილი ხარ და რომელ სახლში გაიზარდე.“ *(იბნულ-ასირი, „უსდულ-გაბე,“ბეირუთი, 1417, III,543; იბნ ასაქირი, „თარიქუ დემექშ,“ XXXVII, 483-484).* (უბეიდულლაჰი შუამავალ მუჰამმედის ﷺ ბიძა აბბასის ვაჟიშვილი იყო).

მარხვის დროს შუამავლის მეუღლე ძვირფას აიშეს კარებთან მათხოვარი მივიდა და საჭმელი მოთხოვა. მას პირის გახსნისათვის მხოლოდ პური გააჩნდა და თავის დამხმარეს უბრძანა მათხოვრისათვის პური გაეცა. მოსამსახურემ წინააღმდეგობა გაუწია, მაგრამ ძვირფასი აიშე თავის თხოვნას დაჟინებით იმეორებდა. მოსამსახურის სიტყვებიდან ვიგებთ, თუ რა მოხდა შემდეგ: „მე ყველაფერი ისე გავაკეთე, როგორც ქალბატონმა მიბრძანა და პური ღარიბს მივეცი. საღამოს კი იფთრის დადგომის წინ ვიღაცამ ცხვრის მოხარშული ნაჭერი გადმოგვცა. ღვთისმოსავმა აიშემ დამიძახა და მითხრა: „მოდი აქ! ჭამე! ეს იმ პურზე უფრო გემრიელია.“ *(მუვათა, „სადაყა“, 5).*





ცნობილია, რომ იბნ ომარი არასდროს მიუჯდებოდა მაგიდას, თუ ჭამაში ობოლი ბავშვები არ მიიღებდნენ მონაწილეობას. ჰადისი გადმოგვცემს, რომ ის მათ სადილს ყოველთვის უყოფდა. *(ბუჰარი, „ედაბულ-მუფრეთი, 136; „ებუ შუამი," „ჰილიე," I, 299).*

თაბიინებისა და თანამიმდევრების პერიოდში მცხოვრები ღვთისმოსავი ჰასან ბასრი მოგვითხრობს: „მე ისეთ ამბავს შევესწარი, როდესაც ერთი ადამიანი თავისი ოჯახის წევრებს ასე არიგებდა: „ჩემო სახლის ბინადარნო! ობლებს კეთილად მოეპყარით, მეზობლებსა და გაჭირვებულების მიმართ ყურადღებიანი იყავით! დღეს ეს სამყარო ჩვენს შორის საუკეთესოებმა დატოვეს და ყოველდღიურად თქვენი ზნეობრიობა სუსტდება!" *(ბუჰარი, „ედაბულ-მუფრეთი," 139).*

## *ისინი მფლანგველობასა და მევახშეობას ერიდებოდნენ*

აქილ ბინ ებუ თალიბი გვამცნობს, რომ შუამავალი ﷺ ასე გვირჩევდა: „განბანვის შესრულებისათვის ერთი მიუდდა (850გრ.) წყალიც კი საკმარისია. სრული განბანვისათვის (ღუსლი) კი ერთი საა (ერთი საა 4 მიუდდის ტოლია, რაც 3 კგ და 398გრ. წყალს შეადგენს) წყალი გეყოფათ". ერთი ადამიანი შეეწინააღ-





მდეგა, რომ წყლის ასეთი რაოდენობა ცოტა იქნებოდა. რაზეც აქილმა ასე უპასუხა:

- რამდენი წყალი იყო საკმარისი იმ ადამიანისთვის, რომელიც შენზე უფრო დალოცვილი იყო! (მხედველობაში მუჰამმედ შუამავალი ﷺ ჰყავდა) *(იბნ მაჯე, „თაჰარათი," 1).*

ებუ ბექირის განთავისუფლებული მონა და ძვირფასი აიშეს ძუძუმტე ძმა, ქიასირ ბინ უბაიდი მოგვითხრობს: „მე კეთილშობილ აიშესთან წავედი. მან მიბრძანა დავლოდებოდი:

„აქ ნუ შემოხვალ. ცოტა ხნით გარეთ დამელოდე, მე კაბას შევიკერავ".

„მართლმორწმუნეთა დედავ! თუ ამის შესახებ მე ხალხს ვაცნობებ, მაშინ ისინი იფიქრებენ, რომ ძუნწი ხარ".

„საკუთარ საქმეს მიხედე! ის, ვინც ძველს არ ატარებს, მას არ შეიძლება ახალი ჰქონდეს!. *(ბუჰარი, „ალ- აბდულ-მუფრატი", 471, იბნ სადი, VIII, 50).*

## *ისინი ისლამის ცოდნას საჭირო მნიშვნელობას ანიჭებდნენ*

შუამავლის ﷺ თანამოაზრენი მთელი სულით ცდილობდნენ უზენაესის წიგნიდან





დიდი ცოდნა მიეღოთ. ალლაჰის შუამავალი ﷺ ყველა შესაძლებლობას იყენებდა, რომ მისი თანმიმდევრები განათლებული ყოფილიყვნენ და წერა-კითხვას დაუფლებოდნენ. ამისათვის ის უძნელეს ცხოვრებისეულ პირობებში ყველაზე მოულოდნელ სიტუაციებითაც კი სარგებლობდა. მაგალითად, ბედირის ბრძოლის შემდეგ მან ტყვეებს ასეთი პირობა წაუყენა: *„განთავისუფლდება ის, ვინც ცოდნას ფლობს და მუსლიმების ათ ბავშვს წერა-კითხვას ასწავლის.“* „ქუთთაბი“- ასე ეწოდებოდა ადგილს, სადაც ასეთი სწავლება მიმდინარეობდა *(მ. ჰამიდულლაჰი, „ისლამის შუამავალი“, I, 141).* ალლაჰის შუამავალმა ﷺ ალი ჰავაზინი ერთ-ერთ ტყვეს გადასცა და უბრძანა: „ყურანიდან მას რაიმე მაინც ასწავლე!“ *(იბნულ-ესირ, „უსდულ- ჰაბა,“ VII, 105; იბნ ჰაჯერი, „ალ-ისაბა,“ IV, 292).*

ბევრი სკოლა, სადაც მასწავლებლები მუსლიმები იყვნენ, ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ მოღვაწეობის დროს გაიხსნა, ისინი ადამიანებს წერა-კითხვასა და ისლამის ძირითად ცოდნას ინტენსიურად ასწავლიდნენ. თანამოაზრეთა და თანამიმდევართა სახლები მედრესეებად გადაიქცა. ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ მეჩეთში, სადაც სუფას მკვიდრნი სწავლობდნენ, ადგილი ყველას არ ეყო, ამიტომ ზოგიერთ სახლში „დარულ





ქურად“ წოდებული სკოლები გაიხსნა. როგორც გვამცნობენ, მაჰრამა ბინ ნევფელის სახლი მთლიანად გადაცემული იქნა ყურანის შემსწავლელ მოსწავლეთა ჯგუფისათვის. აქ მუსლიმთათვის გაკვეთილების მისაცემად აბდულლაჰ ბინ მაქთუმი ხშირად მოდიოდა.

## *სამართლიანობა სავაჭრო საქმიანობისას*

საჰიბ ჯერირ ბინ აბდულლაჰს ბაზარში ცხენი უნდა ეყიდა. ცხენი, რომელიც მას მოეწონა პატრონმა ხუთასი დირჰემი დაუფასა. ჯერირმა უთხრა, რომ ის მზადაა 600 და თუნდაც 800 დირჰემი გადაიხადოს. მან იცოდა, რომ ეს ბედაური მოთხოვნილ ფასზე უფრო მეტი ღირდა. საქმის უცოდინარ ვაჭარს გაუკვირდა და ჰკითხა: „როდესაც შესაძლებლობა გაქვს ცხენი 500 დირჰემად იყიდო, რატომ აამაღლე ფასი 800 დირჰემამდე?“ თანამიმდევარმა უპასუხა: „ჩვენ ალლაჰის შუამავალს ﷺ სიტყვა მივეცით, რომ ყიდვა-გაყიდვისას სამართლიანები ვიქნებოდით და ვაჭრობისას არაკეთილსინდისიერად არ მოვიქცეოდით. *(იბნ ჰაზამი, „ალ-მუჰალლა,“ ეგვიპტე, 1389, IX, გვ. 454).*

შუამავლის ﷺ თანამიმდევარნი და ოთხი ხალიფას პერიოდის მუსლიმები გულმოდგი-





ნებით ადევნებდნენ თვალს ვაჭრობის წარმოების საქმეს. მათ არაკეთილსინდისიერ გზით მიღებული შემოსავლების გზები გადაკეტეს. მუჰამმედ შუამავალმა ﷺ ვაჭრებს ბაზარში მუდმივი ადგილების ქონა აუკრძალა, ერთი და იმავე ადამიანს უფლებას არ აძლევდა ყველაზე მოხერხებულ ადგილას სავაჭრო წერტილი ჰქონოდა და ამასთანავე მონოპოლიის გამოვლინებას ეწინააღმდეგებოდა. ამ ბრძანებას ერთი მოწინააღმდეგე გამოუჩნდა. როდესაც მას დახლი წაართვეს, მან იმავე ადგილას კარავი გაშალა. მაგრამ შუამავალმა ﷺ ბრძანა ეს კარავიც დაეშალათ. *(შემჰულ, „ვაფა," ეგვიპტე, 1327, I, 540).*

## *ერთმანეთისთვის ჭეშმარიტი ძმები*

როდესაც შუამავალი ﷺ თავის რწმენით ძმებს ზედიზედ სამ დღეს ვერ დაინახავდა, მათ შესახებ აუცილებლად იკითხავდა. ის ლოცავდა მათ, რომლებიც შორს იყვნენ. თუ მუსლიმებიდან რომელიმე ავად გახდებოდა და არ შეეძლო სახლიდან გამოსვლა, მას აუცილებლად მოინახულებდა და განკურნებას უსურვებდა. *(ჰეისემი,II, 295).*

მედინაში ჰიჯრის შემდეგ მუსლიმების ორი ჯგუფი შეიქმნა: პირველი- მუჰაჯირები, რომლებიც თავიანთი რწმენის გამო მექადან





მედინაში გადასახლდნენ. მეორე—ანსარები, მედინას ადგილობრივი მცხოვრებლები. ალლაჰის წმინდა შუამავალმა ﷺ მათ შორის მეგობრობისა და ურთიერთდახმარების ხელშეკრულება გააფორმა. მუჰაჯირებმა რწმენის დასაცავად თავიანთი მიწები მიატოვეს, სახლები, ქონება და სამუშაო დატოვეს. მათ ზნეობრივ გმირობას, ისლამისთვის მსხვერპლად გაღების უნარს მედინელებმა მაღალი შეფასება მისცეს და უდიდესი სურვილით, სიუხვითა და გულწრფელობით თავიანთ ძმებს დახმარების ხელი გაუწოდეს. მუჰაჯირების ოჯახების რაოდენობა განსაზღვრული და გადანაწილებული იქნა ანსარების ოჯახებზე. ამრიგად, შედგა ძმობის ხელშეკრულება, რომლის თანახმადაც თანამიმდევრებმა ერთად შრომა, ხოლო გამომუშავებული თანხის თანაბრად განაწილება გადაწყვიტეს. ანსარებს სურდათ, რომ მუჰაჯირებს შორის მთელი თავიანთი დაუსახლებელი მიწები გაენაწილებინათ. მაგრამ ესეც არ იყო უკანასკნელი ზღვარი. მათ კაცობრიობის სიამაყეს ﷺ მიმართეს:

- ალლაჰის შუამავალო! ხურმის ბაღებიც გაგვინაწილე!

მაგრამ მან ეს წინადადება არ მიიღო. მაშინ ანსარებმა მუჰაჯირებს მიმართეს:





- ასეთ შემთხვევაში ბაღების მოვლა და მორწყვა თქვენი მოვალეობა იქნება, ხოლო მოსავლის აღების შემდეგ მას შუაზე გავიყოფთ.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ეს გადაწყვეტილება სწორად მიიჩნია და ორივე მხარე შეთანხმდა: „ჩვენ გავიგონეთ ყველაფერი და როგორც საჭირო იყო ისე მოვიქცევით.“ *(ბუჰარი, „ჰარზი,“ 5).*

როდესაც ენსარები ხურმის მოსავალს აგროვებდნენ და ორ ნაწილად ყოფდნენ, ერთ ნაწილში ისინი მსხვილ ნაყოფს აწყობდნენ, ხოლო მეორეში კი-პატარას. შემდეგ კი სადაც მოსავლის მცირე რაოდენობა იყო ტოტებს აწყობდნენ, რომ უფრო მეტი გამოჩენილიყო და ეუბნებოდნენ: „რომელ ნაწილსაც ჩათვლით თქვენს წილ-ხვედრად ის აიღეთ.“მუჰაჯირები თავმდაბლობის გამო მოსავლის მცირე ნაწილს იტოვებდნენ. ანსარებიც ასე იმიტომ იქცეოდნენ, რომ მუჰაჯირებს უფრო მეტი შეხვედროდათ. *(ჰეისემი, X, 40).*

ერთ დღეს ალლაჰის წმინდა შუამავალმა  თანამიმდევართა შორის ბაჰრეინის მიწების განაწილება გადაწყვიტა. ამ საკითხს სანამ გადაწყვეტდა თავდაპირველად ენსარები მოიწვია. მათ თავის მხრივ ასე მიმართეს:

- ალლაჰის შუამავალო! სანამ ჩვენ ძმებს მუჰაჯირებს მიწის დიდი ნაკვეთი არ მოუწევთ, ჩვენ არაფერი არ მოგვცეთ და არც გვინდა.

- ანსარებო, უპასუხა მუჰამმედმა ﷺ.- თუ თქვენ საკუთარ თავს მუსლიმ ძმას ამჯობინებთ და არ გსურთ ამ მიწის მიღება, მაშინ ამ შემთხვევაში ცხოვრებისეული ყველა სირთულე მოითმინეთ, სანამ ჩემთან არ მოხვალთ, როდესაც მე სამოთხის ნაკადულ ქევსერთან ვიდგები. ეს იმიტომ, რომ ჩემს შემდეგ დადგება ისეთი დრო, როდესაც თქვენს მაგივრად ყველაფერს სხვები გადაწყვეტენ *(ბუჰარი, „მანაყიბულ-ანსარი,“ 8).*

ენსარების ღირსეული ქცევა მოწმობს, რამდენად დიდი გახდა მათი სული, რადგანაც მათ შეძლეს სიხარულით გაეცათ ის, რასაც თვითონ საჭიროებდნენ. მათ ძმების ინტერესები საკუთრად ჩათვალეს, თუ მათ ჰქონდათ რაღაც პრობლემები და მოთხოვნებიც კი, ამ ყველაფერს სხვებისაგან მალავდნენ. ყურანში უზენაესი ალლაჰი ამბობს: ***„და რომელთაც იმათზე უწინ ბინა ჰქონდათ დადებული და სარწმუნოება მიღებული, უყვართ ვინც გადასახლდა მათთან. გულში არ ივლებენ არანაირ შურს იმის გამო, რაც იმათ მიეცათ, და უპირატესობას ანიჭებენ საკუთარ თავზე მეტად, თუნდ ესაჭიროებოდეთ. და ვინც სიხარ-***





***ბისგან თავს დაიცავს, სწორედ ისინი არიან ნეტარნი! და რომელნიც მოვიდნენ მათ შემდგომ, ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! შეგვინდე ცოდვები ჩვენი და ჩვენი ძმების, რომელთაც ჩვენ გაგვასწრეს რწმენით. და არ ჩაგვინერგო გულებში შური იმათ მიმართ, რომელთაც ირწმუნეს. ღმერთო ჩვენო, უეჭველად, შენ ლმობიერი და მწყალობელი ხარ!“*** *(სურა „ჰაშრი“, 59/9-10).*

შუამავლის ﷺ დროიდან ზნეობრიობა მუსლიმების მორთულობად ითვლებოდა. ასეთ მონა-მსახურებს უზენაესი ალლაჰი ყურანში ასე აქებს: ***„და სიამოვნებით აპურებენ უპოვრებს, ობლებს და ტყვეებს. ჩვენ მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების სურვილით გაპურებთ თქვენ, ჩვენ არ გვსურს თქვენგან საზღაური და არც მადლობა. უეჭველად, გვეშინია ჩვენი ღმერთისგან იმ მოქუფრული სახიფათო დღისა! თუმცა დაიცვა ალლაჰმა ისინი ამ დღის სიავისგან და აზიარა ისინი უსაზღვრო სიხარულს.“*** *(სურა „ინსანი,“ 76/8-11).*

მუჰამმედ შუამავლის ﷺ მიერ მუსლიმებს შორის ძმური დამოკიდებულების დამყარება, მნიშვნელოვანია როგორც სამხედრო მოქმედებების პერიოდში, ასევე მშვიდობიან დროსაც კი. მაგალითად, როდესაც ის სალაშქროდ მიემგზავრებოდა, ორი ძმიდან მხოლოდ ერთი მიჰყავდა. მეორე ძმა კი რჩე-





ბოდა, რათა საკუთარ და თავისი ძმის ოჯახზე ეზრუნა და დაეცვა *(მ. ალი ყაფარ, „შუამავლის დამოკიდებულება ურწმუნოებისადმი,“,სტამბოლი, 1987, გვ. 145).*

წმინდა ალი ბედნიერი ეპოქის ძმობის შესახებ ასე ამბობდა: „არის ორი სიკეთე, რომელიც მე მახარებს, არ შემიძლია განვსაზღვრო, მათგან რომელია დიდი. პირველი—როდესაც ვიღაც ჩემთან იმ იმედით მოდის, რომ მე შემიძლია მისი პრობლემების გადაწყვეტაში დახმარება. მეორე- როდესაც უზენაესი ალლაჰი ჩემი დახმარებით ამ ადამიანს გაჭირვებას შეუმსუბუქებს ან მოაშორებს. მე მირჩევნია ერთი მუსლიმი ადამიანის პრობლემა გადავწყვიტო, ვიდრე უთვალავ ოქროსა და ვერცხლს ვფლობდე.“ *(ალი ალ-მუთთაყი, VI, 598/17049).*

ენეს ბინ მალიქი ძმური გრძნობების განმტკიცებას გვირჩევდა: „ჩემო ბავშვებო! ერთმანეთი სტუმრად მიიწვიეთ, გაუმასპინძლდით და საჩუქრები გაეცით. თქვენ შორის ასეთი ქმედება მეგობრობასა და სიყვარულს აძლიერებს, ამტკიცებს.“ *(ბუჰარი, „ედაბულ მუფრადათ,“ 595).*

ერთხელ, აბდულლაჰ ბინ აბბასი შუამავლის ﷺ მეჩეთში ითიყაფში (რამაზნის მთვარეში მეჩეთში განმარტოება, როდესაც მუსლიმანს განზრახული აქვს ამ მდგომარეობაში ყოფნა 10 დღის მონაკვეთში) იმყოფე-





ბოდა. ამ დროს მასთან ერთი ადამიანი მივიდა, მიესალმა და ახლოს ჩამოჯდა, იბნ აბასმა მას მიმართა:

- ჩემო ძმაო! რატომ ხარ ასე დამწუხრებული, ვხედავ შენ რაღაც უბედურება შეგემთხვა?

- დიახ. შუამავალის ბიძავ! მე ნამდვილად დამწუხრებული ვარ. მე ერთი ადამიანის ვალი მაქვს, მაგრამ ალლაჰის შუამავლის ﷺ საფლავის წინაშე ვაღიარებ, რომ ფულის დაბრუნება არ შემიძლია.

იბნ აბბასმა უთხრა:

- თუ ისურვებ ამ სიტუაციის შესახებ შენ მევალეებს მე დაველაპარაკები?

მამაკაცი შეუთანხმდა. იბნ აბბასი მეჩეთიდან გამოვიდა, ფეხზე ჩაიცვა თუ არა ასეთი სიტყვები შემოესმა:

- შენ დაგავიწყდა, რომ ითიყაფის მდგომარეობაში იმყოფები? რატომ გამოხვედი მეჩეთიდან?

- არა, მე არ დამვიწყებია. მაგრამ მე იმ ადამიანის დარიგება გავიგონე, რომელიც ცოტა ხნის წინ ჩვენგან წავიდა. შემდეგ კი შუამავლის საფლავზე მიუთითა.

იბნ აბბასს თვალებიდან ცრემლები ღაპა-ღუპით ჩამოსდიოდა. მან მისი სიტყვები გაიხსენა: „თუ ვინმე მცდელობასა და გულ-





მოდგინებას იმისათვის გამოავლენს, რომ რელიგიით თავის თანამოძმეს პრობლემის გადაწყვეტაში დაეხმაროს, ეს ქცევა უფრო უკეთესია, ვიდრე ათი წლის განმავლობაში ითიყაფის მდგომარეობაში ყოფნა. გარდა ასეთი ქცევისა, თუ ადამიანი უზენაესი ალლაჰისთვის მხოლოდ ერთ დღეს ითიყაფის მდგომარეობაში გაატარებს, მაშინ ამ ადამიანსა და ჯოჯოხეთს შორის მანძილი იგივე გახდება, რაც აღმოსავლეთიდან დასავლეთამდე.“ *(ბეიჰაქი, „შუაბი,“ III, 424-425. ჰეისემი, VIII, 192).*

იმ დროში ურთიერთდამოკიდებულებათა შესახებ იბნ ომარი ასე მოგვითხრობს: „ჩვენ გავიარეთ ისეთი პერიოდი, როდესაც თითოეული ჩვენგანი თვლიდა, რომ მისი ძმა ოქროსა და ვერცხლის მიღებაზე უფრო უკეთესია, ვიდრე თვითონ. იმ დროისათვის სხვანაირად ფიქრი წარმოუდგენელი იყო. ეხლა კი ჩვენ ვცხოვრობთ ისეთ ეპოქაში, როდესაც ფული უფრო მომხიბლავად გეჩვენება, ვიდრე მუსლიმი ძმა. მუჰამმედ შუამავალი ﷺ ასე ამბობდა: *„განკითხვის დღეს ძალიან ბევრი ხალხი იქნება, რომლებიც თავიანთ მეზობელს საყელოში ხელს წაავლებენ და ეტყვიან: „ ჩემო ღმერთო! ამ ადამიანმა ცხვირ-წინ კარი მომიხურა, ის მე არაფერში დამხმარებია, არანაირი სიკეთე და მასპინძ-*





*ლობა გაუწევია.“ (ბუჰარი, „ედებულ-მუფრედათი,“ 111; ჰაისამი, X, 285).*

## *ერთმანეთისადმი პატივისცემით მოპყრობა*

ბედნიერების ეპოქის პერიოდი გამოირჩეოდა იმით, რომ ადამიანები ერთმანეთს პატივს სცემდნენ, მცენარეთა და ცხოველთა სამყაროს ყურადღებით ეპყრობოდნენ, ცდილობდნენ არავისთვის ეწყენინებინათ. ასეთი დამოკიდებულების პრაქტიკულად სწავლება ჰაჯობის დროს მიმდინარეობდა. თეთრ სამოსელში (იჰრამში) გამოწყობილი სალოცავად მიმავალნი, თითქოსდა, საკუთარი თავისთვის თავიანთ წილ-ხვედრსა და ანგელოზების კეთილშობილებას იღებდნენ. თავაფის შესრულებისას, ან არაფათის მთაზე დგომისას მორწმუნე მამაკაცები და ქალები ასრულებდნენ რა უზენაესის ბრძანებას, გარშემომყოფ სამყაროსადმი უყურადღებობის უმცირეს გამოვლინებასაც კი თავს არიდებდნენ. ისინი თავდახრილნი დადიოდნენ, ეცდებოდნენ კამათისა და კონფლიქტური სიტუაციებისაგან თავი შეეკავებინათ. იჰრამის ტარების დროს ნადირობა, ფეხით ბალახის გათელვა და თუნდაც ერთი ღეროს ამოგლეჯა აკრძალულია. იმის წყალობით, რომ ჩვეულებრივ ნებადართულის შესრულებაც კი განსაზღ-





ვრული დროის მანძილზე აკრძალულია, მუსლიმები საეჭვოსა და აკრძალულისაგან შორს დგანან. ჰაჯობისას ამ გამოვლინებას მორწმუნეები აღიქვამდნენ არა მარტო გონებით, არამედ სულიერადაც. ისინი უზენაესის ქმნილებებს სიკეთით, თანაგრძნობით, სინაზითა და ზრუნვით უყურებდნენ, ეცდებოდნენ არ ეწყენინებინათ და არ სწყენოდათ. ამრიგად მათ ზნეობრივ სრულყოფილებას მიაღწიეს.

მუჰამმედ შუამავალი ﷺ იმის შესახებაც იძლეოდა განკარგულებას, როგორ უნდა მოევლოთ და ეზრუნათ ცხოველებზე: მისგან ნაბრძანები იყო ცხოველების ჭუჭყისა და მტვრისაგან გასუფთავება. *(ჰეისემი, IV, 66-67).* განსაცვიფრებელი ისტორიას გვიყვება სევადა ბინრაზი: „მე შუამავალთან ﷺ მივედი და რაღაც მოვთხოვე. მან უბრძანა ჩემთვის აქლემები გადმოეცათ, ხოლო შემდეგ ასეთი რჩევა მომცა: „როდესაც სახლში დაბრუნდები, შენი სახლის წევრებს უთხარი, რომ ცხოველებზე იზრუნონ, საკვები დროულად მიაწოდონ და ფრჩხილები დაიჭრან, რათა მოწველის დროს ცხოველს ძუძუები არ დაუზიანონ.“ *(აჰმედი, III, 484; ჰეისემი, V, 168, 259, VIII, 196).*

უზენაესის შუამავალმა ﷺ მედინა და მისი მიმდებარე ტერიტორია ნაკრძალ ზონად გამოაცხადა: „ალლაჰის შუამავლის ﷺ ნაკრძალში არცერთი ხის მოჭრა და მის ტანზე





ჯოხით დარტყმაც კი არ შეიძლება. მაგრამ თუ რაიმე საჭირო გარემოება წარმოიშობა, მაშინ ტოტების მსუბუქად და ფრთხილად შერხევა შეიძლება, რომ ცხოველთა გამოსაკვებად ფოთლები შეაგროვოთ.“ *(ებუ დავუდი, „ჰაჯი“, 95-96/2039).*

ებუ დუშუმ ალ-ჯუჰანი მამისაგან გადმოცემულ ჰადისს ასე გვამცნობს: „ერთხელ, შუამავალმა ﷺ ბედუინი დაინახა, რომელიც ხის ტოტებს ჯოხს ურტყამდა, რათა ფოთლები ჩამოცვენილიყო. მან თანამოაზრეებს ამ ადამიანის მოყვანა თხოვა, მაგრამ ამასთანავე გააფრთხილა, რომ მას თავაზიანად მოქცეოდნენ და არ შეეშინებინათ. როდესაც ბედუინი მასთან მოვიდა, შუამავალმა მას ასეთი დარიგება მისცა: *„როდესაც ხეს ფოთლებს აცლი, გააკეთე ეს მსუბუქად, ფრთხილად და არა ძალის გამოყენებით, განადგურებით.“ (იბნულ-ასირი, „უზდულ-გაზე,“ბეირუთი, 1417, VI, 378).*

მუჰამმედ შუამავალი ﷺ ნებისმიერ მოსახერხებელ დროს თავის უმმეთს მოუწოდებდა ერთმანეთსა და უზენაესის გაჩენილთა სამყაროს ყურადღებითა და მზრუნველობით მოპყრობდნენ: დედამიწაზე არცერთი მცენარე არსებობს, რომელსაც ფრთიანი ანგელოზი არ იცავდეს. ხოლო, ვინც მიწიდან ამო-





ნაზარდს გასრესს, ანგელოზი დასწყევლის“ *(ალი „ელ-მუთთაყი,“ „ქენზი“, III, 905/9122).*

## *მორცხვობა და უმანკოება*

უზენაესის კანონების შესაბამისად, ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ თანამედროვენი ცდილობდნენ ქალებსა და მამაკაცებს შორის ურთიერთობა შეეცვალათ. ეს ურთიერთიერთდამოკიდებულება გამოირჩეოდა მორცხვობით, უმანკოებით, გაგებითა და სინაზით. მუსლიმები უზენაესი ალლაჰის ბრძანებებს მისდევდნენ: ***„უთხარი მორწმუნე კაცებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი. ეს უფრო წმინდაა მათთვის. უეჭველად, ალლაჰმა უწყის, რასაც ისინი სჩადიან. და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან; დაფარონ საბურველით გულმკერდი და არ დაანახონ თავიანთი სამშვენისები არავის, გარდა ქმრისა, მამისა, მამამთილისა, ვაჟიშვილებისა, ქმრის ვაჟიშვილებისა, ძმებისა და ძმათა და დათა ძმებისა, მათი ქალებისა, მხევლებისა, რომლებიც მათმა მარჯვენამ მოიპოვა, მამაკაცი მსახურებისა, რომლებსაც ქალის სურვილი***





***არ გააჩნიათ, ბავშვებისა, რომლებიც ქალის სიშიშვლეს ვერ ამჩნევენ. და არ გადადგან ფეხი ისე, რომ არ გამოაჩინონ ის, რაც უნდა დამალონ. ჰეი მორწმუნენო! ერთბაშად შესთხოვეთ ალლაჰს მოტევება, ეგებ იქმნათ ნეტარნი!"*** *(სურა „ნური," 24/30-31).*

როგორც ძვირფასი აიშე გვამცნობს, ამ აიათების გარდმოვლენის შემდეგ ქალმა-თანამიმდევრებმა მაშინვე, სახლში დაუბრუნებლად, თავიანთ ტანსაცმელს ზედმეტი ქსოვილები ააჭრეს, თავზე დაიფარეს და ყურანის ბრძანების შესაბამისად სამოსელი ისე დააგრძელეს, რომ კოჭები დაეფარათ. *(ბუჰარი, „თეფსირი," 24/12; ებუ დავუდი, „ლიბასი," 31-33/4102).*

სოფია ბინ შეიბა გვამცნობს იმის შესახებ, რომ ამ აიათების გარდმოვლენის შემდეგ მამაკაცები სახლში გაიქცნენ და ეს აიათები თავიანთ ახლობელ ქალებს: მეუღლეებს, დედებს, დებს, ქალიშვილებსა და ყველა ნათესავ ქალს წაუკითხეს. მის შემდეგ მუსლიმი ქალები, ყველაზე ლამაზ ტანსაცმელსაც კი არ ზოგავდნენ და მისგან თავსაფარს აკეთებდნენ და თავიანთი სხეულის დაფარვას ცდილობდნენ ისე, როგორც ეს ყურანში იყო ნაბრძანები. მათ უზენაესის ბრძანება ცხოვრებაში დაუყოვნებლივ განახორციელეს და უჩვენეს, რომ ყველა გარდმოვლენილი ამბავი გულწრფელად სწამთ. დილის ნამაზზე





ქალები უკვე ჰიჯაბში (თავსაფარში) გამოწყობილი მამაკაცების უკან, სალოცავად რიგში იდგნენ. (*იბნ ქიასირი, „თეფსირი“; „ნური“, 31).*

ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ თანამოაზრეები თვალს ადევნებდნენ, რომ მამაკაცებსა და ქალებს შორის ნებადაურთველი დამოკიდებულება არ ყოფილიყო. საზოგადოებრივ ცხოვრებაში ორივე სქესს შორის დადგენილი იყო მისაღები მანძილი, ხოლო დასაშვები ურთერთდამოკიდებულება ადრევე იყო განსაზღვრული. ისლამი კრძალავს ყველა იმ საქციელს, რომელიც ხელს უწყობს ცოდვების ჩადენას. ამრიგად, ადამიანისათვის ცოდვებისკენ გზა იხურება. მიუხედავად იმისა, რომ მორწმუნეებისთვის ძალიან მნიშვნელოვანია ნამაზის და, განსაკუთრებით „ჯუმა-ნამაზის“ (პარასკევის), ჯგუფურად შესრულება, ისლამი მუსლიმ ქალებს ნამაზის ჯგუფურად შესრულებისაგან ათავისუფლებს, რათა მამაკაცებსა და ქალებს შორის მიუღებელი ურთიერთობა აღკვეთოს. მუჰამმედ შუამავალი ﷺ ხაზგასმით აღნიშნავდა: *„ქალებისათვის ყველაზე დალოცვილი მეჩეთი – მათი სახლის კუთხეა.“ (აჰმედი, VI, 297).* მაგრამ ის წინააღმდეგობას არ უწევდა იმ ქალებს, რომლებსაც მაინც სურდათ მეჩეთში შესვლა. იგი მათ ნებართვას აძლევდა იმ პირობით, რომ ნამაზის შესრულების დროს





ისინი მამაკაცებთან ერთად ერთ მწკრივში არ უნდა მდგარიყვნენ, არამედ მათ უკან ყოფილიყვნენ. მუჰამმედ შუამავალი ﷺ და მისი მიმდევრები ლოცვის შემდეგ მეჩეთში, ცოტა ხნით, კიდევ რჩებოდნენ, რათა ქალებთან ერთად ხალხის მასაში არ არეულიყვნენ და იმ დროს ელოდებოდნენ, როცა ქალები შენობას ტოვებდნენ. ამ წესს აუცილებლად იცავდნენ დილის ნამაზის დროს, რომელიც განთიადის დადგომამდე სრულდებოდა. თავსაბურავით შემოსილი მუსლიმი ქალები მისცემდნენ თუ არა სალამს, მეჩეთიდან გამოდიოდნენ: მათ ვერავინ სცნობდა და თვითონ ქალებიც კი ერთმანეთს ვერ სცნობდნენ. *(ბუჰარი, „ეზანი," 162-166).*

ერთხელ ალლაჰის წმინდა შუამავალმა მეჩეთის ერთ-ერთ კარზე უჩვენა და წარმოსთქვა: *„შესაძლებელია ეს კარები ქალებს დავუთმოთ".* ამის შემდეგ მამაკაცი-თანამიმდევრები ამ შესასვლელით აღარ სარგებლობდნენ. *(ებუ დავუდი, „სელათი," 53/571).*

მუსლიმი ქალები სადღესასწაულო ნამაზების შესასრულებლად მეჩეთში მიდიოდნენ. ამისათვის მათ განსაზღვრული ადგილი ჰქონდათ გამოყოფილი. როდესაც შუამავალი ﷺ მამაკაცებისთვის ქადაგების კითხვას ამთავრებდა, ის მიდიოდა იმ ადგილას, სადაც





ქალები იმყოფებოდნენ და მათ დარიგებებს აძლევდა. *(ბუჰარი, „იიდეინ,"7-8).*

ერთხელ, კაცობრიობის სიამაყე ﷺ მეჩეთიდან გამოდიოდა და შენიშნა, რომ მამაკაცები და ქალები ერთმანეთში არეულიყვნენ. მან მაშინვე მუსლიმ ქალებს მიმართა: *„გვერდზე გადადექით! შუა გზაზე ნუ დადიხართ, იარეთ გზის განაპირა მხარეებზე."* ამის შემდეგ ქალებმა ისე დაიწყეს სიარული, რომ მათი კაბები კედელს ეხებოდა. *(ებუ დავუდი, „ადაბი,"167-168/5272).*

## *მათ ბაგეებს ღიმილი არ სცილდებოდა*

სუფიან ბინ უნეისს ერთმა ადამიანმა ჰკითხა: „ხუმრობა -ეს ცოდვაა?" მან უპასუხა: „რატომ? პირიქით -ეს სუნნეთია. თუნდაც იმიტომ, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ ასე ამბობდა: *„მე ვხუმრობ, მაგრამ ყოველთვის მხოლოდ სიმართლეს ვლაპარაკობ."* *(ნუვაირი, „ნიჰაიათულ-ერებ ფი ფუნუნილ-ადაბ,"ქაჰირა, IV, 2).*

ხუმრობა და ღიმილი-ეს სუნნეთია, მაგრამ მხოლოდ ერთი პირობით, რომ ეს მოქმედებები მეორე ადამიანს კი არ გაანაწყენებს, არამედ პირიქით, განწყობილებას აუმაღლებს და სიმხნევეს შეჰმატებს. იბნ ყაიუმ ელ-ჯავზიე ხაზგასმით აღნიშნავდა: შუამავალი





ﷺ ხუმრობდა, მაგრამ მისი ყოველი ხუმრობა სიმართლეზე იყო დაფუძნებული. ის ხშირად მეტაფორებს მოიშველიებდა, მაგრამ ამავდროულად მხოლოდ სიმართლეს ამბობდა.“ *(იბნ ყაიუმ ელ-ჯავზიე, „ზადულ-მიად,“I, 58).*

შუამავალის ﷺ თანამოაზრეები აგრეთვე ძალიან მხნე და მხიარული ადამიანები იყვნენ. მათ იცოდნენ საზოგადოებაში თავი, როგორ უნდა დაეჭირათ. ისინი აფორიზმების დახმარებით ლაპარაკობდნენ და ხუმრობდნენ, როდესაც ეს დასაშვები იყო, მაგრამ აუცილებლობის შემთხვევაში ისინი ძალიან სერიოზულები ხდებოდნენ. მათ ცხოვრებაში ყველაფერი ზომიერად იყო. ბექირ ბინ აბდულლაჰი იხსენებს: „შუამავლის თანამოაზრეები ერთმანეთს შორის ოხუნჯობდნენ, მაგრამ მნიშვნელოვანი დავალებების დროს ისინი იმ წამსვე სერიოზულები ხდებოდნენ და საქმეს ხელს ჰკიდებდნენ.“ *(ბუჰარი, „ედებულ-მუფრედ,“266).*

ებუ სელემე აბდურრახმანი შუამავლის ﷺ თანამოაზრეებს ასე აღწერს: „ისინი მხნე და მხიარულნი, მეტად მორიდებული ან მოდუნებული და ინტენსიურები არ იყვნენ. მეჩეთში ისინი სურებს კითხულობდნენ და ერთმანეთს უმეცრების პერიოდის შესახებ უყვებოდნენ. მაგრამ თუ ვინმეს ალლაჰის გზაზე სამსახურის დროს, რაიმე დავალებას

აძლევდნენ, მაშინ ისინი ამ საქმეს განსაკუთრებული სერიოზულობით ეკიდებოდნენ.“ *(ბუჰარი, „ედებულ-მუფრედი,“ 555).*

საბით ბინ უბეიდე ასე ამბობდა: „მე არ მინახავს ხალხთან ურთიერთობისას უფრო კეთილშობილი, სერიოზული და საკუთარი ოჯახის წევრებთან ურთიერთობისას უფრო თავისუფალი და რბილი ხასიათის ადამიანი, ვიდრე საიდ ბინ საბითია.“ *(ბუჰარი, „აედებულ-მუფრედი,“286).*

კეთილშობილმა ომარმა ერთხელ, ბედუინი დაინახა, რომელიც ნამაზს მოკლედ და სწრაფად ასრულებდა. მან გაიგონა თუ როგორ ევედრებოდა ის უზენაესს: „ჩემო გამჩენო! სამოთხეში იქაურ ქალწულებზე დამაქორწინე!“ კეთილშობილმა ომარმა მას ხუმრობით მიმართა: „ადამიანო, შენ ძალიან ცოტა გადაიხადე, სამაგიეროდ კი ძალიან ბევრს ითხოვ!“ *(ჰუვაირი, ნიჰაიათულ-ერაბი, IV,3)*

როგორც ებუ ბექირ ასაყაფი გვამცნობს, თანამიმდევრები ყურანს კითხულობდნენ, ხოლო შემდეგ ლექსებს. *(ქათთანი, „თარათიბ,“ II, 236)* იბნ აბბასი ზოგჯერ თავის მოსწავლეებთან ჰადისებს აანალიზებდა, ხოლო შემდეგ ამბობდა: „იხუმრეთ, წაიკითხეთ ლექსები. ჭეშმარიტად სული, როგორც სხეული, შეიძლება დაიღალოს და დაიქანცოს.“ ამის შემდეგ ის არაბების ისტორიის მოყოლას იწყებ-





და, ხოლო რამოდენიმე ხნის შემდეგ კვლავ გაკვეთილს უბრუნდებოდა. ბრძენი პედაგოგი აუცილებლობის შემთხვევაში კვლავ განტვირთვას აკეთებდა. *(ქათთანი, „ათ-თარათიბ," II, 237).*

ებუ დერდა, როდესაც რაღაცას ლაპარაკობდა, ყოველთვის იღიმებოდა. ერთხელ, ცოლმა მას უთხრა: „მე მეშინია, რომ ხალხი სწორად ვერ გაგიგებს." მან კი ასე უპასუხა: „შუამავალი სიტყვებს გაღიმებული წარმოსთქვამდა." *(აჰმედი, V, 198-199).*

აბდულლაჰ ბინ მუჰამმედი თაბიინებს შორის მუდამ მხიარული განწყობილებით გამოირჩეოდა. თავის ბიცოლა აიშესაც კი, რომელიც სიკვდილის სარეცელზე იმყოფებოდა, მან ხუმრობით მიმართა:

- ჩემო დედაო! როგორ გრძნობ თავს?

- ვფიცავ ალლაჰს ეს სიკვდილის ტკივილია.

- თუ ეს მართლაც ასეა, მაშინ ამაში არაფერი არის საშინელი,- გაღიმებული სახით უპასუხა მან.

- შენი ხასიათი არასოდეს არ შეიცვლება!- უთხრა ძვირფასმა აიშემ. *(იბნ სად, VIII, 76).*





## დასკვნა

მუჰამმედ შუამავალი ﷺ მთელი კაცობრიობისა და სამყაროს ყველა ცოცხალ არსებისათვის წყალობად იქცა. მისი მოსვლის შემდეგ ჰორიზონტზე სიბნელის ნაცვლად შუქი გაბრწყინდა და მშვიდობიანი დილა გათენდა, რომელსაც ადამიანები მოუთმენლად ელოდნენ.

გულები შუქით გაბრწყინდა და ადამიანები გამჭრიახნი გახდნენ, ბურუსით მოცულ ქვეყანაში ახალი ცხოვრების სიომ დაუბერა. შუამავლის მადლმოსილების წყალობით სამყაროში იმედმა დაისადგურა. მან ადამიანები ჭეშმარიტი მეგობრობის, პატიოსნების, სიფაქიზის, სიკეთისა და სამართლიანობის გზაზე დააყენა, ცხოვრებისა და მარადისობის საიდუმლოს აზიარა, ადამიანთა სულები სიბრძნით, აზრთა საიდუმლოებითა და ზეშთაგონებით აავსო. ეს დიდებული შუამავალი უბრალო ხალხიდან გამოვიდა, მაგრამ წიგნი, რომელიც მისი მეშვეობით გარდმოვლინდა, ნათელი ცხოვრების წყარო გახდა. დედამიწაზე წმინდა ყურანის მოსვლით ადამიანებმა ცოდნის მიღების მიზნით ერთმანეთზე დახმარება დაიწყეს.

წყალობად მოვლენილ შუამავალმა ﷺ ჩვენთვის სამყაროს საიდუმლო ფურცლები





გადაგვიშალა. ის ზიქრისა და ალლაჰის გაგების მეშვეობით ენათა საიდუმლოების თარჯიმანი გახდა.

ის ხალხს ცხოვრების გაუმჯობესებაში დაეხმარა და ცხოველური მდგომარეობიდან იმ ადამიანის დონემდე აამაღლა, რომელსაც პატიოსნება, სინდისი და ცოდნა გააჩნდა. მუჰამმედ შუამავლის ﷺ სახით უზენაესმა ალლაჰმა სრულყოფილი ადამიანის მოდელი აჩვენა. ის ადამიანებისათვის ყველაფერში სამაგალითო გახდა. ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ სიტყვები და ქმედებები, რომლითაც უზენაესი ალლაჰი კმაყოფილი იყო, მომავალ თაობებს, როგორც სულიერი მემკვიდრეობა, უცვლელი სახით გადაეცა. ის მაღალი ზნეობრიობის მაგალითად იქცა. როდესაც ძვირფას აიშეს შუამავლის ﷺ ეთიკის შესახებ ეკითხებოდნენ, ის პასუხობდა: „მისი ზნეობრიობა-ყურანია.“ *(მუსლიმი, მუსაფირინი,“ 139).*

ალლაჰის შუამავალი ﷺ თავისი ცხოვრების მანძილზე, ბუნებრივია, ყურანის პრაქტიკული და თეორიული განმმარტებელი გახდა. უზენაესი ალლაჰი აქებდა რა თავისი მონა-მორჩილის ზნეობრიობას, ხაზგასმით აღნიშნავდა: ***„და უეჭველად, შენთვის საზღაურია*** (ალლაჰისაგან) ***გამოულევი, და***





***უეჭველად, შენ ადგახარ უმაღლეს ზნეობას!***
***“****(სურა „ყალემი,“ 68/3-4).*

მუჰამმედ შუამავლი ﷺ მაღალი ზნეობრიობის ცენტრად იქცა, ხოლო მისი საუკეთესო მიმდევრები და სულიერი მემკვიდრეები თანამიმდევრები არიან. ისინი კი, რომლებიც მას მიჰყვებოდნენ, ყოველთვის განსაკუთრებულ სულიერ თვისებებს იძენდნენ. ბედნიერი ეპოქის ადამიანები საკუთარი გულის კარნახით შუამავალს ﷺ მიჰყვებოდნენ. მათ შესახებ კი ყურანში ასეა ნათქვამი: ***„კეთილწარმატებულნი უპირველესნი*** (რომელთაც სხვებს დაასწრეს ისლამში შესვლა) ***მუჰაჯირთაგან და ენსართაგან*** (ესენი არიან ან ბედირის შეჰიდები, ან ყველა თანამიმდევარი) ***და რომელნიც მიჰყვნენ*** (წარღვნის დღემდე) ***მათ სიკეთით, ალლაჰი კმაყოფილია მათგან და ისინი კმაყოფილი არიან მისგან. და მოუმზადა მათ სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. სწორედ ესაა უდიდესი წარმატება.“*** *(სურა „თევბე,“ 9/100).*

ჩვენ უკვე აღარ გაგვაჩნია შესაძლებლობა თანამიმდევარი ვიყოთ. სამაგიეროდ ჩვენ ყოველთვის გვაქვს შანსი მათ კვალს გავყვეთ და ალლაჰის კმაყოფილება დავიმსახუროთ. ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ სულიერი მემკვიდრეების შესახებ უზენაესმა ალლაჰმა ასე თქვა: ***„მაშ, იცოდეთ, რომ უეჭველად, ალლაჰის მეგობრებს არც შიში ექნებათ და***




***არც ინაღვლებენ ეგენი*** (საიქიოში)***!“*** *(სურა „იუნუს,“ 10/62).*

უზენაესის წინაშე მათ უდიდესი სტატუსი გააჩნიათ. უეჭველია, უზენაესისგან რომ მივიღოთ წილ-ხვედრი, ჩვენთვის აუცილებელია ამ წმინდა ადამიანების გზით სიარული. შუამავლის ﷺ თანამიმდევრებმა და სულიერმა მემკვიდრეებმა საკუთარი ცხოვრება მთლიანად მისი მემკვიდრეობის შესწავლას მიუძღვნეს, მასში გაითქვიფნენ და მისი მაღალი ზნეობრივი თვისებები, ადამიანური სულის სილამაზე საკუთარ თავზე გადაიღეს. ჩვენ მისი უმმეთის საუკეთესო წარმომადგენლების – თანამიმდევრების, მათ მიერ აღზრდილი თაბიინების მსგავსად, მათი სულიერება უნდა შევისწავლოთ. მიუხედავად იმისა, რომ ჩვენ საუკუნეები გვაშორებს, ზნეობრიობა როგორც ცნება, რომელსაც საზღვრები არ გააჩნია, უნდა ვისწავლოთ. საჭიროა უზენაესს ვუმადლოდეთ იმის გამო, რომ უძლურ მონა-მსახურებს საშუალება მისცა უდიდესი შუამავლის ﷺ უმმეთი გამხდარიყვნენ. ვიღებთ რა უზენაესის ასეთ წყალობას, ჩვენ ვალდებული ვართ, გავხდეთ ისეთი მუსლიმები, რომლებზეც ვიტყვით: **„ჩემი ძმები.“** ამისათვის კი საჭიროა მისი სუნნეთის დაცვა და ზნეობრივი სილამაზის დაუფლება.





ოჰ, ალლაჰო! წილად გვარგუნე, გულით შევიგრძნოთ მუჰამმედ შუამავლის ﷺ სულიერება და ზნეობრიობა! გაგვიახლე სიყვარული ისე, როგორც განუახლე მათ, რომლებიც ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ გვერდით იმყოფებოდნენ.

ღმერთო დიდებულო, შენ მოგვეცი ძლიერი რწმენა, მოთმინება და შეძლება რათა შევძლოთ ისეთი ცხოვრებით ცხოვრება, როგორც ცხოვრობდნენ ბედნიერი ეპოქის ადამიანები. ამინ!







# სარჩევი







## მუსლიმების რწმენით ტკბობა ბედნიერების ეპოქაში



## ბედნიერების ეპოქაში პატივისცემით შესრულებული ღვთისმსახურება







**ბედნიერი ეპოქის წარმომადგენლების ზნეობრივი სიმწიფე**







